გამოცემა „წერა-კითხვის საზოგადოებისა“.

# დედა ენა

ანუ

## ანბანი და პირველი საკითხავი წიგნი

სკოლებში სახმარებელი

შედგენილი

იაკობ გოგებაშვილის-მიერ.



მეთოთხმეტე გამოცემა.

სამას სამოცი სურათით.

ორას მეთვრამეტე ათასი (218,000).

წიგნი სახელ-გაკეთებულია (рекомендована) განათლების სამინისტრო-საგან და მოწონებულია უწმიდესის სინოდისაგან.

თბილისი, 1899.

სტამბა მ. შარაძისა და ამხანაგობისა, ნიკოლ. 21.

# ა ნ ბ ა ნ ი




ია

ი ა

ია აი

აი ია



---




თითი

თი თი

თ ი თ ი

თ

ა-თი. თი-თა. თა-თი. თი-თი.

აი ია. აი თითი. ათი თათი. აი თი-თა. ათი ია.



---



საათი

სა ა თი

ს ა ა თ ი

ს

ის. ი-სა. ა-სი. სა-

სა. თასი. სა-ა-თი. აი თასი. ათი სა-ათი. ათი თითი. აი სასა. ის იაა.






თხა

თ ხ ა

ხ

ახ. ა-ხა. ა-ხი. ხა-ხა. თი-ხა. ა-ხი-ა. აი თიხა. ათი თხა. ის თიხა. ხის საათი.






თოხი

თო ხი

თ ო ხ ი

ო

ო-სი. სი-ო. თი-თო. სო-სო. ოთ-ხი. თო-ხი. ო-თა-ხი.

ოთხი თოხი. თი-თო საათი. ათი

ოთახი. ის ოსია. აი ხოსო.





ხე

ხ ე

ე

ეს. ე-სა. ასე. ეხ.

ხე. ხე-ხე. სახე. თე-სე. სე-სე.

ეს თითი. ათი ხე. აი სესე. ეს თოხი. ია თესე. ხოსოს სახე. თასი ხეხე. ის ხეა. ეს იაა.





უთო

უ თო

უ თ ო

უ

ხუ. თუ. თუ-თა. ხუ-თი. უ-თო. უ-თი-თო.

აი თუთა. ეს უთოა. ხუთი თითი. ათი

თუთა. ხუთი ხე. სუ, სესე.





crino della coda del cavallo

ძუა

ძუ ა

ძ უ ა

ძ

ძე. ძი-ა. ძი-ძა. ძუ-ძუ. თე-ძო. სი-ძე. ხუთი ძე. აი ძი-ძა. ეს თეძოა. საით, სიძე?





მუხა

მუ ხა

მ უ ხ ა

მ

მე. უ-მი. ო-მი. მა-მა. მა-ხე. სა-მი. მე-ხი. თო-მა. ხა-მი. მი-ხა. მო-ხე.

მუხა ხეა. ძუა მო-შე. ძიძამ თესა. მი-ხამ იძახა. ის ხე მუხაა. მამა იძახის. ხიძე მიძახის. მუ-ხამ მოისხა. თუთამ მოისხა.





მაშა

მა შა

მ ა შ ა

შ

ში-ო. მუ-შა. შე-შა ში-ში. ხა-ში. შო-თი. შუ-შა. შო-ში-ა.

აი შუშა. შოშია იძახის. შიო მიძა-ხის. ოთახში შემო-შოთი მამე. მაშა მიე. შეშა მომე. თო-მამ თესა. მაშოს შიო უძახის.





სოკო

სო კო

ს ო კ ო

კ

კუ. კო-კა. კა-მა.

თო-კი. სუ-კი. კო-მში. კაშ-კა-ში. მი-ხა-კი.

ხუთი სოკო. ათი კომში. სამი კოკა. მაიკო იძახის. თო-კი კეკეს მიე. აი კეკეს კომში.





ი ხ ვ ი

იხ ვი

ი ხ ვ ი

ვ

ა-ვი. კე-ვი. ვა-სო.

კა-ვი. ვა-კე. შა-ვი. თა-ვი. ხე-ვი. თი-ვა. თავ-თა-ვი.

ვასო ავია. აი შა-ვი ძუა. კეკე კივის. ძიძას ვეძახი. თო-კი ვასოს მივე. ეს კომში ვისია? ძი-ძა კამასა თე-სავს. აი შავი თუ-თა. აი ვასოს საა-თი. თოკი თივაში ძევს. მაშოს კევი მიე. მაისი კაი თვეა. ეს კევი ვისია?





ოფოფი

ო ფო ფი

ო ფ ო ფ ი

ფ

ფა-ფა. ფე-ფე. მე-ფე. ძა-ფი. ფე-ხი. ფი-სი. ფა-სი. კე-ფა. თო-ფი. კო-ფო. სო-ფი-ო. ხი-ფა-თი.

თოფი მათხოვე. ოფოფი იძახის. მამა მუხასა კაფავს. ვისია ეს ფაფა? ფეფესია. სოფიო შავია. ძიძას ძაფი მიე. მაიკოს ფეხი უსივს. ეს თოფი იაფია. ფეფე, ოთახში შემო. ეს ოფოფი ვისია? ფეფესი.




---



აკვანი

აკ ვა ნი

ა კ ვ ა ნ ი

ნ

ნა-ვი. ფო-ნი. თო-

ნე. ნე-კი. ნუ-ში.
ფი-ნი-ა. კა-ნა-ფი.
ნემ-სი. ვე-ნა-ხი.
ძონ-ძი. თო-ხნა.

ეს ნუში კუხეა. თოხით თოხნიან. კაკანი ისმის. ნეკი თითია. ნავთი აინთო. კეკეს აკვანში ძინავს. ეს კანაფის ძაფია. ივანე ვენახსა თოხნის. აი მუხის ნავი. აი კაი ფონი. ნიკოს ვენახში ძინავს.

თევზი

თევ ზი

თ ე ვ ზ ი

ზ

ვა-ზი. ხა-ზი. ზე-თი. ნა-ზი. მა-ზა. კუ-ზი. კოვ-ზი. ა-ზი-ზი. ზუ-თხი. ზვა-ვი. ზუ-ზუ-ნი. კო-ზა-კი. კუ-ზი-ა-ნი. მზი-ა-ნი.

ზუთხი თევზია. თევზი უხმოა. სოფიო ნაზია. შოშია ხეზე ზის. ვაზი

ვაზზე ძევს. თამა-ზავ, ვენახში შემო. მუხაზე ვინა ზის? ზაზა ნავში ზის. ხის კოვზი იაფია. ზევით ვისა ძი-ნავს?



---



ურემი

უ რე მი

უ რ ე მ ი

რ

სუ-რა. ნა-რი· ზა-რი. სუ-ფრა. რკო-ხა-რა-ზი. ვა-რი-ა. ზუ-რნა. ძრო-ხა. ფა-ფა-რი. კრუ-ხი-ავ-შა-რა.

სარი ხისაა. ვე-ნახი შესარე. ზარი რეკე. თევზი მიირ-თვი. ვარია ხარი-ხაზე ზის. ნიკოს ავშარა ათხოვე. ზა-რის ხმა ისმის. კი-რი შავია, თუ თეთ-რი? ეს ფაფარი კი არა, ძუაა. ძროხა სერზე ძოვს.



---



კამეჩი

კა მე ჩი

კ ა მ ე ჩ ი

ჩ

ჩო-ხა. ჩი-რი. ჩი-თი. ფუ-ჩე-ჩი. ფარ-ჩა. ჩა-მი-ჩი. ჩა-ნა-ხი. ჩარ-ხი. თახ-ჩა. ჩარ-ჩო. ჩო-ჩო-რი.

ჩითი ჩაიხა. ფუ-ჩეჩი შეხმა. ჩემი ძმა ჩუმია. ჩანახი მათხოვე. შორს მუ-ხა მოჩანს. ზუთ-ხი თახჩაში შეინა-ხე. ის ჩარჩო ვი-სია? ეს ზვარი ჩე-მია. ის ჩანახი შე-ნია. კამეჩი ფუჩეჩ-თან არის.



---



დანა

და ნა

დ ა ნ ა

დ

დო-ში. და-ნა. ზო-დი. კუ-დი. ფარ-და. ჩად-რი. სი-მინ-დი. შინ-დი. მდი-ნა-რე.

დედა მიდის. მამა მოდის. დეიდა ვნახე. მამიდას მინავს. დათვი დიდი ნადირია. დათიკომ მარანი ააშენა. ეს დანა ვისია? სიძემ დიკა დათესა. სიმინდი დავითმა თოხნა. დედამ ჩადრი მოისხა. რა არის დოში? რისაა დუმა? რა ფერისაა ჩადრი?



---



ღორი

ღო რი

ღ ო რ ი

ღ

ღო-ნე. და-ღი. ღა-რი. თა-ღი. კო-ღო. ღვე-დი. ღვი-ნო. ფუ-ღუ-რო. სა-ღვი-ნე. ღმერ-თი.

ღორი მოვიდა. ღარი აიღე. ღომი დათესე. კამეჩი ღონიერია. კოღო თავზე მაზის. აი სიმინდის ღერო.

ძროხის რძე აღუღდა. კახური ღვინო ძვირია. ღამურა ღამით დაფრინავს. ადამიანს ღამით ძინავს, დღისით ღვიძავს.





კალია

კა ლი ა

კ ა ლ ი ა

ლ

ლა-ფი. ლო-მი. კა-ლო. ხო-ლი. ღალღა. დე-და-ლი. მე-ლა-ნი. ხე-ლე-ჩო. ლა-ვა-ში. თო-ვ-ლი. უღე-ლი. ღან-ძი-ლი. მღვდე-ლი. ნათ-ლი-ა.

მელანი შავია. თოვლი თეთრია. ლავაში თხელია. ღოლოს ხარშვენ. კალოს თოხნიან. ხელეჩო იარაღია. ლომი ძლიერი ნადირია. ღალღა მარდად დადის. თოვლი ზამთარში მოდის. ზაფხულში რაღა მოდის? ფე-

რი ფერსა, მადლი ღმერთსა.



---



ქათამი

ქა თა მი

ქ ა თ ა მ ი

ქ

ქა-ფი. ზა-ქი. კა-რა-ქი. ქა-ჩა-ლი. ქო-თა-ნი. და-ლა-ქი. ქუ-ხი-ლი. ქინ-ძი. ქა-ღალ-დი. ქა-ფქი-რი. ქარ-ქა-ში.

ქაფი მოხადე. ზაქი სძოვს. დალაქი ხელოსანია. ქორს ქათამი მოუკლავს. მამალს ქერი უკენკია. ქოთანს სარქველი დახურე. მორიდამ ქუხილი მოისმის. ქალი ექიმმა მოარჩინა. ზაქი კამეჩის შვილია, კოზაკი—აქლემისა.



---



ანგელოზი

ან გე ლო ზი

ა ნ გ ე ლ ო ზ ი

გ

გა-ზი. გუ-თა-ნი. გუ-გუ-ლი. ნა-გა-ვი. ლა-გა-მი. ნამ-გა-ლი. უ-ზან-გი. ქოლ-გა. ხა-ფან-გი. ჩან-გა-ლი. ფარ-და-გი.

გუთანი გამარ-თე. ფარდაგი დაა-გე. ქოლგა გაშალე. ნამგალი კარგად გალესე. ქონის სან-თელი გაქრა. სა-ხლი კარგად და-გავე. თაგვს ხა-ფანგი დაუგე. გუგუ-ლი ლამაზი ფრინ-ველია. ანგელოზი ჩვენი მფარველია.





ბუდე

ბუ დე

ბ უ დ ე

ბ

ბე-ბი-ა. ბა-გა. ლო-ბი-ო. სა-ბა-ნი. ნა-ბა-დი. ხო-ხო-ბი. ბუ-ხა-რი. ბლა-ვი-ლი. ბუჩ-ქი. ბულ-ბუ-ლი.

ობობა ქსელს აბამს. ხოხობი გემრიელი ფრინველია. ბულბული მშვენივრად გალობს. ბაღში ბევრი ხილი გვიდგია. ძერა დიდი ფრინველია. შორს მოუარე, შინ მშვიდობით მიდი.





პეპელა

პე პე ლა

პ ე პ ე ლ ა
პ

სა-პო-ნი. ნი-კა-პი. პოვ-ნა. პუ-რა-დი. და-პო-ბა. პრა-სა. აპ-რი-ლი. პარ-კი. პე-რან-გი. ა-პე-უ-რი. სა-პო-ბი. ნა-პი-რი. პილ-პი-ლი. პარ-პა-ში.

შეშა დააპე. საპონი აქაფდა. პარკში პური ჩასდე. პირი საპნით დაიბანე. პე-

ჭელა ჭრასაზე ზის. ლექსები კარგად გაიზეპირე. ჭაჭას ჭერანგი დაეხა. უღელს აჭეურები შეაბი. აჭრილი და მაისი გაზათვხულის თვეებია.





საყდარი

სა ყდა რი

ს ა ყ დ ა რ ი

ყ

ყო-ჩი. ყა-ვა. ყა-ყა-ჩო. გა-ყო-თვა. მა-ყვა-ლი. ყი-ნუ-ლი. ყო-რა-ნი. საჭ-ყა-რი. ბა-ყა-ყი.

ყაყაჩო ყვავილია. მამალი ყივის. ბაყაყი ყიყინებს. მაყრებმა ბევრი იმღერეს. ყევარი ხარი ვიყიდე. ყვავები საყვავეზედ სხედან. აი დიდი საყდარი.

ანდაზები: თხა ვიყიდე, თხა გავყიდე, სარგებელი ვერა ვნახე.—მიმჭარავი ძაღლი ყა-

რესია მყეფარაზედ.



---



საცეცხლური

სა ცე ცხლუ რი

ს ა ც ე ც ხ ლ უ რ ი

ც

ქო-ცო. ცერ-ცვი. სა-ცე-რი. ვერცხ-ლი. ლო-ცვა-ნი. მერ-ცხა-ლი. მცხე-თა. მა-ცხო-ვა-რი. მცხეთის საყდა-რი.

ანდაზები: სი-ცილი გადამდებია. იმედიანი სიმში-ლიც კარგია.—ნა-მუსიც კარგი სა-ქონელია. — ქვევი-თი ცხენოსანს და-სცინოდა. — პირში მაქებელი ეშმაკის მოციქულია.— ვინც მოითმენს, ის მოი-გებს. — მამიდასაც ვნახავ, კვიცსაც გა-ვხედნი.—თხას თხა ურჩევნია ათასს სულს ცხვარსა.— კვიცი იყიდე და დე-და უკითხე. — კე-

დელს რომ ცერ-
ცვი შეაყარო, ზედ
არა შერჩება-რა.—
ნუ იქ ავსა, ავისაც
ნუ გეშინიან.—ზარ-
მაცისათვის ყოველ
დღე უქმეა.





მაცხოვრის ხატი

ხა ტი

ხ ა ტ ი

ტ

ცე-ტი. ტა-მა-რი.
მუშ-ტი. ღი-ტი-ნი.
ბოს-ტა-ნი. ბატ-
კა-ნი. მტე-ვა-ნი.
მუ-ტრუ-კი. სა-ტა-
ცუ-რი. ღა-ტა-კი.
კირ-კი-ტა. კომ-
ბოს-ტო. კორ-კო-
ტი. კუნ-ტრუ-ში.

ანდაზები: ციხე
შიგნიდგან გატ-
ყდება.—საქონელი
პატრონს ეგვანება.
სადაც არ იყოს,
ცოტა კმარიყოს.
მოყვარეს პირში
უძრახვენ, მტერს
პირს უკან.—თხის
პატრონს აღარც
თხის კუდიო?—სა-

დაც შავარდენი ბუდობს, მტრედი ვერ გაიხარებსო.—ავსა კაცსა ავი სიტყვა ურჩევნია სულსა, გულსა.—





აბუზული წიწილა

წი წი ლა

წ ი წ ი ლ ა

წ

წიწილა წივის. წიწაკა მწარეა. წიწმატი მწვანილია. წიწილებს ყვავები იტაცებენ. წყარო მიწიდგან ამოდის, ან მთიდგან გამოდის. წაბლი შემოდგომაზედ მწიფდება. წურბელა წყალში სცხოვრებს. წითლის ნაყოფი ღორებს ასუქებს. ქინაქინა ციების წამალია. ჰეჰელა ტკბილი წვენით იკვებება.

ანდაზები: კაცი კაცის წამალია.—მწიფეს ესროდნენ, მკუხე ცვივოდა.—

ვირის წიხლი არ უნდა გეწყინოს.—ორნი ძმანი ერთს ქორწილში არ წავლენ.—წინა კაცი უკანა კაცის ხიდია.—ერთმა თაგვმა ცხრა ქვევრი წაბილწა.—





ჭრელი კაჭკაჭი

კაჭ კა ჭი

კ ა ჭ კ ა ჭ ი

ჭ

ჭრიჭინა ჭრიჭინებს. გოჭი ჭყვირის. კაჭკაჭი ჩხავის. ჭაჭიდგან მდარე არაყსა ხდიან. ჭიანჭველა მხნე სულდგმულია. ჭილობს ჩალისას ქსოვენ. შინაურს საქონელს ნალბანდი სჭედს. მაღალი ლერწამი ჭაობში იზრდება.

ანდაზები: მარტოხელა კაცი პურის ჭამაშიაც ბრალია.—კამეჩის მოჭიდავე ხარს რქები

არ შერჩება.—ურემს რო მეტს დაუდებენ, ჭრიალს დაიწყებს. დო - ჭამიას დო აგონდებოდა, ყველი - ჭამიას — ყველიო.—თუ მასპინძელი არ მღერის, სტუმარსაც მოეწყინება. მელამა სთქვა: ჩემს დამჭერს ძაღლს ერთი შეხედვით ვიცნობო.



---



ჯარა სდგას

ჯა რა

ჯ ა რ ა

ჯ

ჯოჯო ძლიერ მახინჯია. ჯონჯოლი მარხვის საჭმელია. ფინჯანი ჩაის ჭურჭელია. ჯეჯილი ღაღანებს. ფუტკარი გამრჯელი მწერია. ხიდი ბურჯებზედ აბჯენია. მუნჯს ლაპარაკი არ შეუძლია.

ანდაზები: წისქვილი ჯერით არის.—ჯერ ძილო, მერე სიზმარო.—ნავში მჯდომი მენავეს ეჩხუბებოდა.—ჩათრევას ჩაყოლა სჯობია.—ათჯერ გაზომე, ერთხელ მოსჭერი,—ცუდად ჯდომას ცუდად შრომა სჯობია.—მკაში პირობას ხვნაში პირობა სჯობია.—უბედი ვინ მოღალა და მუნჯმაო. — ჯოხს რო აიღებენ, ქურდი კატა მაშინვე გაიპარება.—ხერხი სჯობია ღონესა, თუ კაცი მოიგონებსა.





ვაჟი ლოცულობს

ვა ჟი

ვ ა ჟ ი

ჟ

ირაჟრაჟა. მჟაუნა მჟავეა. მაწონიც

მჟავეა. კირკაჟი მძიმე საჭმელია. ჟუჟუნა წვიმა მაისში იცის. ჩიტები ტყეში ჟივჟივობენ. ჟანგი რკინეულობას აფუჭებს. დაბეჟილი ხილი მალე ლპება. ჭანჭური მჟავე ხილია. კრიჟანგს ფული გაგიჟებით უყვარს. ფრინველები ბევრს ჭია-მატლსა ჟლეტენ და მოსავალს ხელს უწყობენ. პატარა ვაჟი დაჩოქილია და ღმერთს ავედრებს თავისს დედ-მამასა.

ანდაზები: რკინას ჟანგი სჭამს, კაცის გულს—დარდი.—ცარიელს კაცს საბაჟოზედ მიუხაროდა.





ჩიტი ჰკიდია

ჰკი დი ა

ჰ კ ი დ ი ა

ჰ

ანდაზები: ძალა აღმართსა ჰხნავს.— ჭამა ქონებაზედ ჰკიდია.—კვიცი გვარზედ ჰხტის.—მოჰკლას ხარი თივამა.—ძაღლი ჰყეფს, ქარავანი მიდის.— კიდეც სჭრის და კიდეც ჰკერავს.— მადლი ჰქენი, მარილიც მოაყარე. მელა კვდებოდა და თავი საქათმისკენ მიჰქონდა.—მწვადი ისე შესწვი, არც ხორცი დაჰსწვა და არც შამფური. — ყურძნის .სიყვარულით ღობეს ჰკოცნიდნენ. — ობლის კვერი ცხვა, ცხვა, გვიან გამოცხვა, მაგრამ კარგად გამოცხვა.





## ასოები

ი ა თ ს ხ ო ე უ ძ მ შ კ ვ ფ ნ ზ
რ ჩ დ ღ ლ ქ გ ბ პ ყ ც ტ წ ჭ ჯ ჟ ჰ

ამ ასოებს გარდა ძველს ქართულს წიგნებში და ზოგიერთს ახლებშიაც იხმარება შემდეგი მომატებული ასოები: ჱ გამოითქმის როგორც ჰე, ჲ — ჰი, ჳ — ვი, ჴ — ხ, ჵ — ჰო.

### სრული ანბანი რიგზედ

ა ბ გ დ ე ვ ზ ჱ თ ი კ ლ მ ნ ჲ ო პ ჟ
რ ს ტ უ ჳ ფ ქ ღ ყ შ ჩ ც ძ წ ჭ ხ ჴ
ჯ ჰ ჵ

---

ა ბ გ დ ე ვ ზ ჱ თ ი კ ლ მ ნ ჲ ო პ
ჟ რ ს ტ უ ჳ ფ ქ ღ ყ შ ჩ ც ძ წ ჭ ხ
ჴ ჯ ჰ ჵ

---

## ციფრები

1 2 3 4 5 6 7 8 9 10 11 12 13 14 15
16 17 18 19 20.

---

ანბანის გათავების შემდეგ დაფების მაგივრად მოსწავლეებს წერა დააწყებინეთ რვეულებში. აწერინეთ ბადეში მხოლოდ პირველს წელიწადს, მეორე წლიდგან კი სწერონ ოთხ ხაზს შუა, მერე ორ ხაზს შუა, შემდეგ ერთს ხაზზე და ბოლოს უხაზოდ წვრილი ნუსხური ხელით, როგორც ამ წიგნის ბოლოშია.



## პატარა ლოცვები

უფალო, შეგვიწყალენ.—მოგვმადლე (მოგვეც), უფალო.—გვაკურთხენ, უფალო.

ღმერთო, მილხინე მე ცოდვილსა.—უფალო, მოწყალე მეყავ მე ცოდვილსა.

სახელითა მამისათა და ძისათა, და სულისა წმიდისათა, ამინ.

წმიდაო ღმერთო, წმიდაო ძლიერო, წმიდაო უკვდავო, შეგვიწყალენ ჩვენ.

დიდება მამასა და ძესა და წმიდასა სულსა, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

მომიხსენე მე, უფალო, ოდეს მოხვიდე სუფევითა შენითა.

იყავნ სახელი უფლისა კურთხეულ ამიერიდგან და უკუნისამდე, ამინ.

წმიდა ხარ, წმიდა ხარ, წმიდა ხარ შენ, ღმერთო ჩვენო, ღვთის-მშობლისა მიერ შეგვიწყალენ ჩვენ.

(სხვა ლოცვები იხილე წიგნის ბოლოში).

სწავლა კაცს სიბე-
რემდის არ მოსჭარბ-
დება.- სწავლა სინათ-
ლეა, უსწავლელობა
სიბნელე.- მაძღარს
მშიერიც მაძღარი ე-
გონა.- წყალი რომ და-
გუბდება, აყროლდე-
ბა.- ღარიბი კაცის
ლუკმა გემრიელია.

წინა ვაცი ყვანა ვაცის
ხილის.- ამანათის შენახვა
მგელმაც იცის.- ყვავს
რა აქვს, ვაჯვაჯს რა მის-
ცეს.- ძროხამ იწველა, იხ-
ველა, ბოლოს ზერა წის-
ლი და ხელ დალვარა.-
ავი ძაღლი თივაზედ იწვა,
ვერც თითონა სჭამდა,
არც სხვას აჭმევდა.-

დასწერეთ, რა და რა არის აქ დახატული?



დასწერეთ, რა და რა არის აქ დახატული?





დასწერეთ, რა და რა არის აქ დახატული?



## დასწერეთ, ვინ რას აკეთებს?














## დასწერეთ, ვინ რას აკეთებს?














დასწერეთ, ვინ რას აკეთებს?














## დასწერეთ, ვინ რას აკეთებს?














# პირველი საკითხავი წიგნი
## შემდეგ ანბანისა.



### ხალხური სიმღერა.

მოდი ვნახოთ ვენახი, რამ შეჭამა ვენახი;
მიველ, ვნახე ვენახი, თხამ შეჭამა ვენახი.
მოდი ვნახოთ თხაო, რამ შეჭამა თხაო;
მიველ, ვნახე თხაო, მგელმა ჭამა თხაო.
მგელმა თხა, თხამ ვენახი შეჭამა.
მოდი ვნახოთ მგელი, რამ შეჭამა მგელი;
მიველ, ვნახე მგელი, თოფმა ჭამა მგელი.
თოფმა მგელი, მგელმა თხა,
თხამ ვენახი შეჭამა.
მოდი ვნახოთ თოფი, რამ შეჭამა თოფი;
მიველ, ვნახე თოფი, ჟანგმა ჭამა თოფი.
ჟანგმა თოფი, თოფმა მგელი,
მგელმა თხა, თხამ ვენახი შეჭამა.
მოდი ვნახოთ ჟანგი, რამ შეჭამა ჟანგი;
მიველ, ვნახე ჟანგი, მიწამ ჭამა ჟანგი.

მიწამ ქანგი, ქანგმა თოფი,
თოფმა მგელი, მგელმა თხა,
თხამ ვენახი შეჭამა.

მოდი ვნახო მიწა, რამ შეჭამა მიწა;
მიველ, ვნახე მიწა, თაგვმა ჭამა მიწა.



თაგვმა მიწა, მიწამ ქანგი,
ქანგმა თოფი, თოფმა მგელი,
მგელმა თხა, თხამ ვენახი შეჭამა.

მოდი ვნახო თაგვი, რამ შეჭამა თაგვი;
მიველ, ვნახე თაგვი, კატამ ჭამა თაგვი.



კატამ თაგვი, თაგვმა მიწა,
მიწამ ქანგი, ქანგმა თოფი,
თოფმა მგელი, მგელმა თხა,
თხამ ვენახი შეჭამა.



## ნუცას სკოლა.

პატარა ნუცამა სთქვა: ჩემს დედოფლებს უთუოდ კითხვა უნდა ვასწავლოვო. გადუშალა წიგნი და ეუბნებოდა: ეს არის ანი, ეს არის ბანი, ისწავლეთ, გენაცვათო. ისწავლიდნენ დედოფლები კითხვასა, თუ ვერა?

### მოსიყვარულე ამხანაგი.

მინდორში წაველ, სწორებო, მზე წითლად ამოდიოდა;
მე იქ რა გამაძლებინებს, თქვენი ხმა არ მომდიოდა.



### პატარა ქალის ნატვრა.

ნეტავი რადმე მაქცია,
ბულბულად გადამაქცია;
ბულბულის ენა მასწავლა,
ამ ბაღებს შემომაჩვია.

### ვარდი და ბულბული.

ვარდმა გასძახა ბულბულსა: ეგ ბაღი დამიცალეო.
განა სხვა ბაღი არ არის, რა ჩემზე მოიცალეო.



### ყაყაჩო და ყმაწვილი.

ყაყაჩოსა სიწითლითა
ყანა დაუმშვენებია,—
ყმაწვილსა კარგი სწავლითა
სახლი გაუხარებია.

### სწავლაზედ ზარმაცი, ლეკურზედ მამაცი.

„ვანო, სკოლაში წადიო“.—ფეხები საშინლად მტკივაო.—„ვანო, მოდი ლეკური დაუარეო“.—აბა ერთი კარგი ტაში დაუკარითო.

## მიწვევა სწავლაზედ.

ბიჭო, ვისი ხარ მალხაზი, დაურჩი დედა შენსაო;
საქმე რომ არა გქონდეს რა, ჩამოირბენდე ჩვენსაო;
ზადგიშლი წიგნსა პატარას, მეც მოგიჯდები გვერდსაო;
ზასწავლი წერა-კითხვასა, არაკებს გეტყვი ბევრსაო;
ვიმღერ და შენცა გამღერებ, ლექსებს გასწავლი
[ძველსაო.

## საუბარი.

კითხვას რაში სწავლობთ? რაზედ სწერთ? რითი სწერთ ხის ფიცარზედ? ასპიდის ფიცარზედ? ქაღალდზედ? კალამს რაში აწობთ? მელანი რაში გიდგათ? ფიცარზედ დაწერილს რითი შლით? ყველა ეს ნივთები რისთვის არის საჭირო? სწავლისათვის. მაშ მათ რა საზოგადო სახელი უნდა დავარქვათ? სასწავლო ნივთები.

ბურთი, ბზრიალა, კოჭი, ჩილიკა და დედოფალი, ანუ ტიკინი რისთვის არის საჭირო? სათამაშოდ. მაშ ამათ რაღა სახელი უნდა დავარქვათ? სათამაშო ნივთები. რა არის წიგნი? ბზრიალა? კარანდაში? ბურთი? ცარცი? რა და რა ნაწილი აქვს: წიგნსა, ასპიდის ფიცარსა, კარანდაშსა, საწერელსა? რომელი სასწავლო ნივთია თეთრი? მრგვალი? პრტყელი? კუთხიანი? გასატეხი? გასახევი? დასაღვრელი? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი განსხვავდება: ფრთის კალამი და რკინის კალამი, სასკოლო ფიცარი და ასპიდის ფიცარი, გრიფილი და კარანდაში, ბურთი და ბზრიალა?

ანდაზა: სწავლა კაცს სიბერემდინ არ მოსჭარბდება.

გამოცანა: თეთრი ხნული, შავი თესლი, თესლი მთესავს ეუბნება.—

საპასუხო და საწერი: შემდეგს ნივთებში რომელია სასწავლო და რომელი სათამაშო:

ქარანდაში... ბზრიალა... წიგნი... საწერელი... კოჭი... ბრიფილი... საკლასო ფიცარი... ბურთი... კალამი... ასპიდის ფიცარი... რვეული... სახაზავი... ღრუბელი...

---

## მკვეხარა ქოთანი.

ქოთნები ერთად შეგროვილიყვნენ. ერთი უფრო მაღალი ქოთანი შუაში ჩამდგარიყო და იკვეხოდა: მე თქვენისთანა როდი ვარ, მე ოქროს ძირი მაქვსო. უცებ თავზედ წაადგა ციცხვი. მკვეხარა ქოთანს შერცხვა და გაკმინდა ხმა.—რად შერცხვა ციცხვისა?

## ამომავალი მზე.

მზეო, ამოდი, ამოდი, ნუ ეფარები გორასა: სიცივეს კაცი მოუკლავს, საწყალი აგერ ჰგორავსა.

## ვანო და ქვევრი.

ვანო ახდილის ქვევრის თავთან იდგა და ილანძღებოდა. ყველა ლანძღვა უკანვე უბრუნდებოდა. ვანომ დედას შესჩივლა: ამ წყეულმა ქვევრმა ლანძღვით ამიკლოვო. დედამ უპასუხა: შენი თავი შენვე გაგილანძღავს: რაც ჩაგიძახნია, ქვევრს იგივე ამოუძახნიაო.

## კურდღელი და ყანა.



კურდღელო, ნუ სძოვ ყანასა,
ნაღარია და ბრალია;
თორემ მოგიტევ მწევრებსა,
ჩემი აღარა ბრალია.

## მძინარე ნიბლია.



ნეტამც არ დაგძინებოდა,
ჩიტო ნიბლიავ, ნარზედა:
გამოგიქროლებს ალალი,
წაგიყვანს მაღლა მთაზედა.

## კოკა და ლიტრა.

დიდმა კოკამ წყალი ააშმორა. უნდოდათ დაეტუქსათ, მაგრამ პირდაპირ ვერაფერი შეჰბედეს. იქვე ახლო იდგა უდანაშაულო პატარა ლიტრა ანუ ნიტრა. მიადგნენ ამ საწყალსა და ერთი ამბავი დაუწიეს: შე წუწკო, შე უმსგავსო, წყალი რად აგვიშმორეო.

**ანდაზა:** ლიტრას ეუბნებოდნენ და, კოკავ, შენ გესმოდესო.

## სასაუბრო.

მასწავლებელი რაზედ ზის კლასში? წინ რა უდგას? პატარა ბავშვებს რაში აწვენენ? ცომს რაში ჰზელენ? სტოლსა, სკამსა, აკვანსა, ვარცლსა რა საერთო სახელი ჰქვიანთ? **დგამი.** კიდევ რა დგამი იცით? რა გამოსაყენებელია კიდობანი? თაბახი ანუ გობი? ხონჩა? ტახტი? კრაოტი? დივანი? კამოდი? სავარძელი? შკაფი?

რა და რა ნაწილი აქვს: სტოლსა, სკამსა, კრაოტსა, კიდობანსა და აკვანსა? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: სტოლი და სკამი, დივანი და ტახტი?

რისთვის ხმარობენ: სურასა, ქვევრსა, საღვინესა, სტაქანსა ანუ ჰიქასა, ქოთანსა, ჯამსა, კულასა, ყანწსა, ქილასა ანუ ხალამსა, ქვაბსა, ტაფასა, როდინსა, სამოვარსა, ბოთლსა, ტასტსა? რა საერთო სახელი ჰქვიან ამ ნივთებს? **ჭურჭელი.**

რა და რა ჭურჭელს აკეთებენ თიხისასა? სპილენძისასა? მინისასა? რასა ჰქვიან კოჭობი ანუ კვანწია, კუტალი, ჯიხვი? რა და რა ნაწილი აქვს: სურასა, ქვაბსა, ბოთლსა? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი განსხვავდება: ქოთანი და ქვაბი, სალვინე და ბოთლი, სტაქანი და ყანწი?



ანდაზები: კოკასა შიგან რაცა სდგას, იგივე წარმოდინდება.—ლუკმა გავარდეს, ჯამში ჩავარდეს.—

ქოთანი დაგორდა, სარქველი იპოვნა.—ქვევრს რასაც ჩასძახებ, იმასვე ამოგძახებს.

**გამოცანები:** Oთხთა ძმათა, ტანით ტოლთა, თავზედ ხურავთ ერთი ქუდი.—გარედ ოქრო, შიგნით ვერცხლი, ვერცხლში წყალი, წყალში ცეცხლი.

**საპასუხო და საწერი:** შემდეგ ნივთებში რომელია სასწავლო, რომელი სათამაშო, რომელი დგამი და რომელი ჭურჭელი.

ქილა... **ხონჩა... ბურთი... ტაფა... ტახტი... სკამი... ბზრიალა...** Oაბახი... **სალვინე... ნიტრა... სტოლი...** ქოჩი... ქოთანი... ქრაოტი... Cარცი... ქიდობანი... ვარცლი...

---

## ღორ-მუცელა და ბეჯითი.

„Dედა, გეთაყვა, ხვალ ადრე გამაღვიძეო“.—**რა**-დაო?—„Eს პურის ყუა უნდა გავათავოო“.

„Dედილო, მეც ადრე გამაღვიძეო“. შენ რაღა-დაო?—„საწერი გაუთავებელი დამრჩაო“.

## ღვინო და სიტყვა.

შავს ლუდსა, წითელს ღვინოსა განა სულ ყველას
სმა უნდა!
პირში მოსულსა სიტყვასა განა სულ ყველას თქმა უნდა!

## სიბოროტე.

პატარა **ნიკოს** ჯავრი სჭირდა თავისის დისა. **სა**-დილის დროს ჩუმად ლობიოს შექამანდში ნაცარი ჩაუყარა. Dამ თვალი შეასწრო და ძმას ჩუმადვე ჯამი

შეუცვალა. როცა სადილი გაათავეს, დამ უთხრა ნიკოსა: ნაცრიანი შექამანდი გაამოსო.

## პური, ღვინო და მჭადი.

პურმა სთქვა სახელ-ქებულმა, მე ვარ ყველაში ქებული,
კაცი უჩემოდ არ ვარგა, არც გლეხი, არც დიდებული.
ღვინომ სთქვა სახელ-ქებულმა, მეცა ვარ ყველგან [ქებული,
მცირედი კაცი არ დამლევს, თუ არა მირონ-ღებული.
მჭადმა სთქვა, მეც ვიხსენები სუფრისა ბოლოს გდე- [ბული,
მდიდარი კაცი არა მჭამს, თუ არ ყელ-გადაგდებული.

## კეთილი სანდალა.

სოფლის სკოლაში მოსწავლეებს საუზმის დრო მოუვიდათ. ყველა ჭამას შეუდგა. მხოლოდ ერთი ბავშვი არ საუზმობდა: შინ არაფერი ჰქონდა და სკოლაში ხელ-ცარიელი მისულიყო. იდგა საწყალი და თვალები ებრიცებოდა თავისს ამხანაგების საუზმეზედ. კეთილმა სანდალამ დაინახა ესა, მაშინვე შუა გაჰყო თავისი ყველი და პური და მისთავაზა თავისს ღარიბს ამხანაგსა.

## პ უ რ ი.

პურმა სთქვა, მე ვარ ქებული, მუდამ სუფრასა დებული,
ღვინოვ, შენ თავსა ნუ იქებ, ჭკუა არა გაქვს ქებული.
მე შენგან კაცი მინახავს, შერცხვენილ, თავს ლაფ- [დასხმული,
წუნწუხში ამოთხუპნული, კლდეზედა გადავარდნილი.

## სასაუბრო

სიმშილს რითი იკლავთ? პურის გარდა რასა სჭამთ კიდევ? სიმინდის ფქვილის გამონაცხვარს რა ჰქვიან? მჭადი. ქერისას? ჯინჯილა. კიდევ რასა ხმარობთ საჭმელად? ჩამოთვალეთ საზოგადოდ **საჭმელები!** რისა და როგორ მზადდება: პური, მჭადი, ფლავი, ფაფა?

წყურვილს რითი იკლავთ? წყლის გარდა სასმელად კიდევ რასა ხმარობთ? ჩამოთვალეთ **სასმელები!** რომელი სასმელია ყველაზე უფრო საჭირო? საიდან ვიღებთ წყალსა? მდინარეებიდან, წყაროებიდან და ჭებიდან. რძეს რა იწველის? რძეს რად შევადედებთ ხოლმე? მაწონს რომ ვდღვებავთ, რა დგება? რასა ჰქვიან ერბო? ღვინოს როგორ აყენებენ? ღვინო რომ ადამიანმა ბევრი დალიოს, რა მოუვა? ღვინოზედ უფრო მომეტებულად რა ათრობს კაცსა? რისასა ხდიან არაყსა? როგორა ხდიან? შეძლებული კაცები რასა სმენ დილითა და საღამოთი? როგორ ამზადებენ ჩაისა და ყავასა? რა ფერისაა რძე? ჩამოთვალეთ თეთრი ნივთები! რა ფერისაა ჩაი? ჩამოთვალეთ ყვითელი ნივთები! რა ფერისაა ყავა? დაასახელეთ შავი ნივთები! რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: რძე და წყალი, პური და მჭადი, ღვინო და არაყი, ჩაი და ყავა?

**ანდაზები:** მაძღარს მშიერიც მაძღარი ეგონა. — წყალი რო დაგუბდება, აყროლდება. - თავად არ იყო ძმარიო, შიგ შეურიეს წყალიო. — პური და გული სტუმარსა, წავა, შინ მოაგონდება. — ბერი-კაცი თვრესო, ვაჟკაცს ერთი ხვდესო, ყმაწვილს სუნი მიედინოს, ღმერთს თაყვანი-სცესო.

**გამოცანები:** დავკარ ხმალი, არ დაეტყო კვალი. — ავხადე ფირფიტელასა, დავხედე გულ-წითელასა.

**საპასუხო და საწერი:** ფლავი არის საჭმელი... ღვი-

ნო... ბოზბაში... სურა... ჩიხითმა... ქოთანი... არაყი... ქარანდაში... სავარძელი... სამოვარი... ჩაი... ზრიფილი... თეფში ანუ საინი... პური... წყალი... ბოთლი... მჭადი.. წიგნი... ტასტი...

## რწყილი და ჭიანჭველა

რწყილი და ჭიანჭველა დაძმობილდნენ. წავიდნენ გზასა. მიადგნენ ერთს რუსა. რწყილმა უთხრა ჭიან-



ჭველასა: მე გადავხტები და შენ რაღა გეშველებაო? ზანა მე კი ვერ გადმოვხტებიო, უთხრა ჭიანჭველამ. რწყილმა ისკუპა, გადახტა; ჭიანჭველამ ისკუპა, წყალში ჩავარდა. შეეხვეწა რწყილსა: ძმობილო, მიშველე რამე, ნუ დამარჩობო. რწყილი ახტა, დახტა, მივიდა ღორთან და სთხოვა:



Ღორო, მომე ჯაგარი,
Დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
Ჩავუგდებ, ამოვიყვან
Ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.

Ღორმა უთხრა: შენ რომ ჩემთვის რკო მოგიტანიაო! რწილი ახტა, დახტა, მივიდა მუხასთანა და სთხოვა:



მუხა, მომე რკო,
რკოს მივუტან ღორსა,
Ღორი მომცემს ჯაგარსა,
Დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
Ჩავუგდებ, ამოვიყვან
Ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.

მუხამ უთხრა: შენ რომ ჩემთვის ყვავი მოგიშორებიათ!
რწყილი ახტა, დახტა, მივიდა ყვავთან და სთხოვა:



ყვავო, ეხსენ მუხასა,
მუხა მომცემს რკოსა,
რკოს მივუტან ღორსა,
ღორი მომცემს ჯაგარსა,
დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.
ყვავმა უთხრა: შენ რომ ჩემთვის წიწილა მოგიყვანიათ!
რწყილი ახტა, დახტა, მივიდა კრუხთან და სთხოვა:
კრუხო, მომე წიწილა, წიწილს მივგვრი ყვავსა,
ყვავი დასთმობს მუხასა, მუხა მომცემს რკოსა,



რკოს მივუტან ღორსა,
ღორი მომცემს ჯაგარსა,
დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან
ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.
კრუხმა უთხრა: შენ რომ ჩემთვის ფეტვი მოგიტანიათ!
რწყილი ახტა, დახტა, მივიდა ორმოსთან და სთხოვა:



ორმოვ, მომე ფეტვი,
ფეტვს მივუტან კრუხსა,
კრუხი მომცემს წიწილსა,
წიწილს მივგვრი ყვავსა,
ყვავი დასთმობს მუხასა, მუხა მომცემს რკოსა,
რკოს მივუტან ღორსა, ღორი მომცემს ჯაგარსა,
დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.
ორმომ უთხრა: შენ რომ ჩემთვის თაგვი მოგიშო-
[რებიათ!

რწყილი ახტა, დახტა, მივიდა თაგვთან და სთხოვა:



თაგვო, ეხსენ ორმოსა,
ორმო მომცემს ფეტვსა,
ფეტვს მივუტან კრუხსა,
კრუხი მომცემს წიწილსა,
წიწილს მივგვრი ყვავსა, ყვავი დასთმობს მუხასა,
მუხა მომცემს რკოსა, რკოს მივუტან ღორსა,
ღორი მომცემს ჯაგარსა, დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.

თაგვმა უთხრა: შენ რომ ჩემთვის კატა მოგიშორებია!
რწყილი ახტა, დახტა, მივიდა კატასთან და სთხოვა:

კატავ, ეხსენ თაგვსა, თაგვი დასთმობს ორმოსა,
ორმო მომცემს ფეტვსა, ფეტვს მივუტან კრუხსა,



კრუხი მომცემს წიწილსა,
წიწილს მივგვრი ყვავსა,
ყვავი დასთმობს მუხასა,
მუხა მომცემს რკოსა,
რკოს მივუტან ღორსა,
ღორი მომცემს ჯაგარსა,
დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.

კატამ უთხრა: შენ რომ ჩემთვის რძე მოგიტანია!
რწყილი ახტა, დახტა, მივიდა ძროხასთან და სთხოვა:



ძროხავ, მომე რძე,
რძეს მივუტან კატასა,
კატა დასთმობს თაგვსა,
თაგვი დასთმობს ორმოსა,
ორმო მომცემს ფეტვსა,
ფეტვს მივუტან კრუხსა,

ქრუხი მომცემს წიწილსა, წიწილს მივგვრი ყვავსა,
ყვავი დასთმობს მუხასა, მუხა მომცემს რკოსა,
რკოს მივუტან ღორსა, ღორი მომცემს ჯაგარსა,
დავგრეხ თოკსა, ბაწარსა,
ჩავუგდებ, ამოვიყვან ჩემს ჭინჭველსა ძმობილსა.
ძროხამ უთხრა: შენ რომ ჩემთვის ბალახი მოგიტანიაო!



რწყილი წავიდა, დაგლიჯა მინდორში ბალახი და ძროხას მიუტანა. ძროხამ მისცა რძე, რძე მიუტანა კატასა, კატა დაეხსნა თაგვსა, თაგვი მოშორდა ორმოსა, ორმომ მისცა ფეტვი, ფეტვი მიუტანა კრუხსა, კრუხმა მისცა წიწილა, წიწილა მიჰგვარა ყვავსა, ყვავი დაეხსნა მუხასა, მუხამ მისცა რკო, რკო მიუტანა ღორსა და ღორმა ჯაგარი უთავაზა. ჯაგრის ბაწარი დაგრიხა რწყილმა და ჩაუგდო წყალში ჭიანჭველასა, რომელიც ბალახს მოსჭიდებოდა. ჭიანჭველა ბაწარზედ შეჯდა, რწყილმა ბაწარი გამოსწია, ჭიანჭველა ნა-





პირს გამოიყვანა და სიკვდილს გადაარჩინა.—მერმე ისევ ძმურად გაუდგნენ გზასა.

ანდაზა: ძმა ძმისთვინა, შავის დღისთვინა.

---

## ქ უ რ დ ი.

გლეხს ფულები მოჰპარეს. ქურდი ეძებეს, ვერ იპოვნეს. შეიკრიბნენ ერთად გლეხები. მამასახლისმა უცებ დაიყვირა: დახე, დახე, ქურდს ქუდი ეწვისო. ერთმა გლეხმა ფიცხლავ ქუდზედ ხელი იტაცა. მაშინ ყველამ შეიტყო, რომ ის იყო ქურდი.

ანდაზა: ქურდს რომ ყური უგდო, დღეში ასჯერ გატყდება.

გამოცანები: სჭრის და არ აკაკუნებს.—კაცზედ მაღალი, ღორზედ დაბალი.—წითელის ხარის ნაძოვნზედ ბალახი აღარ ამოდის.



## ი რ ე მ ი.

— Iრემო, მთასა მყვირალო,
რად ჩამოვარდი ბარადა?
— მეუღლე ჩემი მომიკლეს,
Dავეხეტები ცალადა.

## ნაპოვნი სავარცხელი.

Oრი კაცი ერთად მიდიოდა. Oრნივე ქაჩლები იყვნენ. გზაზედ სავარცხელი იპოვნეს და წაიჩხუბნენ: არა, მე მერგება, და არა, მეო. მესამემ დაინახა ესა, გაიცინა და უთხრა: კაცნო, სავარცხლისათვის რა გაჩხუბებთ? Dასავარცხნი თმა არც ერთს გაბადია და არც მეორესაო.

გამოცანა: Eრთი საბელი მაქვს, ვკეცე, ვკეცე, ვერ დავკეცე.

## ტოროლა.



ტოროლას მაინც არ მოვკლავ,
ბევრიც რომ მქონდეს წამალი,
საწყალის ღამის მეხრისა
ის არის კარგი მამალი.

## ღირსეული კაცი.

არც არავის ყმა ვყოფილვარ, არც არავინ ყმად მყოლია,
ძველი პური, ძველი ღვინო წლით-წლობამდინ გამყოლია.

## მუქთა-მჭამელა.

იყო ერთი ზარმაცი და მუქთა-მჭამელა ბიჭი. ყველას აბუჩად ჰყავდა აგდებული. იფიქრა, მოდი, ჩოხას გავიხდი, სერთუკს ჩავიცვამ და პატივი დამედებაო. ასეც მოიქცა, მაგრამ უარესი დაემართა: ყველამ უფრო მეტად აიგდო მასხარადა. მეზობელმა უთხრა: ბიჭო, ტანისამოსს კი ნუ იცვლი, ხასიათი გამოიცვალე, გაისარჯე და პატივი დაგედებაო.

## საუბარი.

ტანზედ რა გაცვიათ? პერანგზედ რაღას იცვამთ? ახალოხზედ? თავზედ რა გხურავთ? ფეხებზედ რა გაცვიათ? ყველა ამ ნივთებს რა საერთო სახელი ჰქვიან? **საცმელი.** — რა და რა ნაწილი აქვს ახალოხსა? პერანგსა? ქუდსა? წაღასა? ქალამანსა? ქულაჯასა? ნაბადსა? რომელ საცმელს აქვს, საპირეს გარდა, სარჩულიცა და რომელს მარტო საპირე?

ღამე ქვეშ რა გიგიათ? ზედ რა გხურავთ? თავ-ქვეშ რა გიძევთ? ბალიშს რას უდებთ ქვეშ? ბალიშს შეძლებული კა-

ცები რას აკვრენ? ლეიბს ზევიდგან რას აფარებენ? ყველა ამ ნივთებს ერთად რა ჰქვიან? **ლოგინი ანუ ქვეშაგები.**

**ტახტზედ** რას აგებენ? **ხალიჩა** ანუ ნოხი რისა იქსოვება? ქეჩა? ფარდაგი? **ხალიჩასა,** ფარდაგსა, ქეჩასა რა საერთო სახელი ჰქვიან? **საფენი.**

რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: ჩოხა და ახალოხი, ქალამნები და წაღები, ბალიში და მუთაქა, ხალიჩა და ქეჩა?

**ანდაზები:** ნათხოვარი მოგიხდება, ისევ მალე გაგეხდება.—მორთული ტიტველას პერანგსა ჰხდიდა.—ცა ქუდად არ მიაჩნია, დედამიწა ქალამნადა.—ცოცხალს არ მეცვა კაბანი, მკვდარსა ჩამაცვეს ფარჩანი.

**გამოცანები:** დავაბამ, დადის, ავუშვებ, სდგას.—ორნი არიან, ტოლნი არიან, ერთად მიდიან, მიიმღერიან.—გამოცანას მოგახსენებ, დიდი არაფერიაო, ზოგან ყვითელ, ზოგან წითელ, ზოგან ალის-ფერიაო.—შევსდგი ტაფა, ჩავდე დუმა, დადნა ტაფა, არა დუმა.

**საპასუხო და საწერი:** ხალიჩა... საბანი... ქაბა... ღრუბელი... ახალოხი... ბალიში... თაბახი... ქათიბი... ბოზბაში... ჩოხა... ფარდაგი... ქოკა... ქალამნები... ჩაი... ზეწარი... ცარცი... საური... წაღები... პერანგი... ქვევრი... ქულაჯა...

## ვანო და ფრინველები.

ერთს პატარა ქალაქში სკოლა იყო გამართული. ამ სკოლაში სწავლობდა სოფლელი პატარა ვანო. ერთხელ ვანომ ღამის ძილში მეტად საამური სიზმარი ნახა: ვითომც დილით ადრე მიირბინა მდინარის

პირზედ, რომელიც ქალაქს გვერდით ჩამოუდიოდა და პირის ბანა დაიწყო. უცებ დედა მოაგონდა და ძლიერ დაღონდა. თვალ-ცრემლიანმა ყურება დაიწყო თავისი სოფლისაკენ. ერთიც ვნახოთ, დაინახა იქიდგან მომფრინავი ჩიტები. ვანომ ჩიტებს შესძახა:

ჰე, ჩიტებო, ჩიორებო, მალხაზო და ნაცარებო!
სად ჰყოფილხართ, რა გინახავთ, დედაჩემი არ გი-[ნახავთ?
ჩიტებმა მხიარულად ჩამოსჭყივლეს:
დედა შენი ამ დილაზედ ბანზედ იყო გადმომდგარი
და ჭრელს წინდებს ვანოსათვის ჰქსოვდა ტკბილად მომღიმარი.

მერე მოფრინდა მერცხალი. ვანომ იმასაც შესძახა:
მერცხალო კუდ-მაკრატელა, მოჭიკჭიკე, მონავარდე!
სად ყოფილხარ? დედა ჩემი არ გინახავს, თუ გიყვარდე?

მერცხალმა ალერსიანად ჩამოსჭიკჭიკა:
თქვენის სახლის ერთ კუნჭულში ბუდე მქონდა ანაშენი,
და ყოველთვის თვალ-წინ მედგა მხნე, გამრჯელი დედა შენი.
ახალოხს რო უკერავდა ვანოს დიდი სიამითა,
მე მაღლიდგან დავმღეროდი, ვჭიკჭიკობდი ტკბილი ხმითა.

ბოლოს მოფრინავდა ბულბული. ვანომ ამასაც შესძახა:
შენ, ბულბულო, მგალობელო, ქვეყნად სწორი რომ არა გყავს,
სად ყოფილხარ, სიდგან მოხვალ? დედაჩემი არ გი-[ნახავს?
ბულბულმა მშვენივრად ჩამოუსტვინა:
დედა შენი? როგორ არა! ბაღში ვნახე მე ამ ხანად,
ლოყაწითელს ვაშლებს ჰკრეფდა ვანოსათვის გასაგ-[ზავნად.

ამ საამურმა სიზმარმა ისე ძალიან გაახარა ვანო, რომ გამოეღვიძა. გათენებულიყო კიდეც. ადგა საჩ-





ქაროდ, პირი დაიბანა, ხატის წინ ილოცა, წიგნები ხელში აიღო და მხიარულად მიირბინა სკოლაში. ვანო სიხარულით ფეხზე აღარ იდგა და დედისაგან მოელოდა ჭრელს წინდებსა, ლამაზს ახალოხსა და წითელს ვაშლებსა. თვითონაც სცდილობდა კარგად ესწავლა და თავისი საყვარელი დედა გაეხარებინა.

ანდაზა: კარგი შვილი დედის გულის ვარდიაო.

---

## ქარი და საბძელი

კალოობა იყო. გაძლიერებულმა ქარმა ბევრი ბზე მიჰყარა საბძლის კარებთან და დაუძახა: „საბძელო, კარები გამიღე, ბზე უნდა შემოვიტანოვო“. საბძელმა უპასუხა: „ძამიავ, შენი ამბავი რომ ვიცი, წინიდგან შემოტანილს ბოლოდგან გაიტან და თან ჩემს საკუთარს ბზესაც გაატანო. თუ დამეხსნები, არც შენი შემოტანილი მინდა და არც გატანილიო“.

ანდაზა: ქარის შემოტანილს ისევ ქარი წაიღებსო.

## ხარი და გუთანი

[ვაო.

ხარმა უთხრა გუთანსა: მომბეზრდა შენი მაგდენი თრე-

გუთანმა უპასუხა: მეც მომბეზრდა შენი მაგდენი ჭმევაო.

## გუთანი.

შენი ჭირიმე, გუთანო, გათლილო წმინდის ხისაო,
შენ აჭმევ პურსა ცოცხალსა, დამმარხველი ხარ მკვდრისაო.

## ჩხუბი სულ არაფერზედ.

Ორნი ძმანი გაიყარნენ. Ერთი ქვევრი ღვინო უნდა გაეყოთ. Შევიდნენ მარანში. Მე ბევრი მერგებაო, სთქვა ერთმა. Არა, მე უფრო მეტი უნდა წავიღოვო, უთხრა მეორემ. Მოუვიდათ სულელობა, გამართეს ჩხუბი. Მოხადეს ქვევრი და ცარიელი კი დახვდათ.

ანდაზები: ჩხუბში ისეთს სიტყვას ნუ იტყვი, რომ შერიგების დროს შეგრცხვეს.—Თუ მტერი არა გყავს, ძმას გაეყარე, მტერს გაიჩენ.

## გუთნის დედა.

Უხერხული გუთნის დედა მეხრეებს ემუქრებოდა;
Ცოტას მხვნელი და მთესველი მაღალს Ღმერთს ემდურებოდა.

## ეოჩაღი კაცი.

Კაცი უნდა ხერხი იყოს, გაჰქონდეს და გამოჰქონდეს.
Ზანა კაცი ეჩო არის, სულ თავისკენ მიითლიდეს.

## ორი სახნისი.

Ერთ სამჭედლოდგან ორი ერთ ნაირი სახნისი. გამოვიდა. Ერთი სულ ხვნაში იყო, მეორე კუთხეში ცუდად ეგდო. Კაი ხნის შემდეგ ერთმანეთს შეხვდნენ. Ერთს ლაპლაპი გაჰქონდა, მეორე კი ჟანგით იყო შეჭმული. Ჟანგიანმა ჰკითხა: მეგობარო, ეგრე რამ გაგამშვენიერაო?—Შრომამაო, მიუგო ლაპლაპამა.

### ჩიტი და ფეტვი.

ორმოში ფეტვი ჩავყარე შესანახადაო;
ორმოში წყალი ჩასულა დასალპობადაო;
ორმოდგანა ამოვყარე გასაშრობადაო;
ჩიტი ღობეზედ შემოჯდა ასაკენკადაო;
ჩიტსა ჯოხი წამოვუსვი მოსაკლავადაო;
ჩიტი ბატონთან გაიქცა საჩივლელადაო;
ჩიტმა კაცი მოიყვანა დასარბევადაო;
იმან სრულიად წამართვა, რაც რამ მებადაო.

### მენავეები.

მენავეებს შიგ შუა მდინარეში დიდი ქარიშხალი ამოუვარდათ. საშინლად შეშინდნენ, დაჰყარეს ხელიდგან ნიჩბები, მოჰყვნენ პირჯვრის წერასა და იძახოდნენ: ღმერთო, შენ გვიშველეო. ნაპირიდგან დაუძახეს: თქვე ოჯახ-ჰქორებო, ღმერთს რო ევედრებით, ნიჩბებიც მოუსვით და ნაშველი იქნებითო.

ანდაზა: ღმერთმა მაღლიდგან გადმოიხედა და სთქვა: ქვეყანაზედ ბევრი ჩემი უნებური მკვდარი არისო.

გამოცანა: მიდის, მოდის, კვალს არ ამჩნევს.



### საუბარი.

სახსნილით ხვნენ, ნამგლით რაღას შვრებიან? ფოცხითა? კევრითა? ორთითითა? ფიწლითა? ნიჩბითა? არნადითა? და-

ნითა? ცულითა? ხელეჩოთი? წალდითა? ხერხითა? საჭრეთლითა ანუ სატეხითა? ნემსითა? მაკრატლითა? სამართებლითა? თოფითა? ხმლითა? ხანჯლითა ანუ სატევრითა? დამბაჩითა? ყველა ამ ნივთებს რა საერთო სახელი ჰქვიან? **იარაღი.** რა და რა ნაწილი აქვს: ნამგალსა, ფიწალსა, ცულსა, მაკრატელსა, თოფსა, დანასა, ხანჯალსა? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: ორთითი და ფიწალი, სახნისი და საკვეთელი, ნამგალი და ცელი, ცული და ხელეჩო?





რაში სდგევხართ? სადა ლოცულობთ? სადა სწავლობთ? საქონელი ზამთრობით სად გიბიათ? ქვევრები სად გიფლიათ? პურს სადა ჰფქვავთ? სად აცხობთ? ბზეს რაში ინახავთ? ყურძენს სადა სწურავთ ანუ სწნახავთ? სავაჭროს სადა ჰყიდიან?—სახლსა, საყდარსა, სკოლასა, ბოსელსა, მარანსა, წისქვილსა, სათონესა, საბძელსა, საწნახელსა, დუქანსა რა საზოგადო სახელი ჰქვიან? **შენობანი.** რა და რა ნაწილი აქვს: სახლსა, საყდარსა, წისქვილსა და ბოსელსა? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: სახლი და საყდარი, კოშკი და ციხე, მარანი და ბოსელი?

**ანდაზები:** შუბი პარკში (ანუ ხალთაში) არ დაიმალება.—სანამ თონე ცხელია, პური გამოაცხე, გა-

ნელდება, აღარ გამოაცხობს.—წისქვილის ქვები რომ ერთმანეთს არ ეხმარებოდეს, ცალმა რამდენიც უნდა იბრუნოს, ვერას დაფქვავს.

**გამოცანები:** რკინის ხარს ბამბის კუდი აბია.—ორმო ბნელი, შიგ მოზვერი, ძნელად მოსაბრუნებელი.—ცოცხალი სცემს მკვდარს უწყალოდ, მკვდარი უძახის სოფელსა.—ოფი ხისა, ტყვია წყლისა, ხეს ეცა და ქვა გაიქცა.—

**საპასუხო და საწერი:** ნამგალი... საყდარი... ცელი... საწნახელი... სახნისი... ალვირი... ფიწალი... სადგისი... ქვევრი... სათონე... ურთითი... გრიფილი... წისქვილი... ჯალდი... ქაფქირი... შილაფლავი... ოოფი... საჭრეთელი... ტიკინი... სასახლე... ლაგამი... სამართებელი... ერბო... მაკრატელი...

## გვრიტი.

იყო და არა იყო რა, იყო ერთი გვრიტი. სცხოვრობდა თავისთვის ერთს ხეზედ. ერთხელ თავისი ბარტყების საჭმლისათვის შორს მოუხდა წასვლა. ბოროტმა კაცმა ამ დროს ბარტყები ამოუსხა ბუდიდგან და შინ წაასხა. დაბრუნდა შინ გვრიტი და შვილები ბუდეში აღარ დაუხვდნენ. დაღონდა მწარედ. წავიდა ბარტყების საპოვნელად. შემოეყარა წინ მამალი. „გვრიტო, გვრიტო, სად მიფრინავო?"—შვილების საპოვნელადაო.—„მეც შენი მშველელი ვიქნებიო".—ძალიან კარგიო.

იარეს, იარეს და ახლა მახათი შემოეყარათ გზაზედ. „გვრიტო, გვრიტო, სად მიფრინავო?"—შვილების საპოვნელადაო.—"მეც შენი მშველელი ვიქ-

ნებიო“.—ძალიან კარგიო. Დაედევნა უკან მახათიცა.

Იარეს, იარეს და ახლა ფილთაქვა ანუ ქვასანაყი შეხვდათ გზაზედ. „Ბვრიტო, გვრიტო, სად მიფრინავო?“—Ბარტყების საპოვნელადაო.—„Მეც შენი მშველელი ვიქნებიო“. Ძალიან კარგიო. Გამოუდგა უკან ფილთაქვაცა.

Ბევრი იარეს, თუ ცოტა იარეს, ბოლოს წინ შემოეყარათ ვირი. „Ბვრიტო, გვრიტო, სად მიფრინავო?“—Შვილების საპოვნელადაო.—„Მეც შენი მშველელი ვიქნებიო“.—Ძალიან კარგიო. Დაედევნა უკან ვირიცა.

Მივიდნენ ღამით ერთს სოფელში. Დაუგდეს ყური. Ერთი სახლიდგან პატარა გვრიტების საცოდავი ჭყივილი შემოესმათ. Ყველანი ამ სახლთან მივიდნენ და საომრად მოემზადნენ. Ვირი კარებთან აიტუზა, მახათი კარებიდგან შეძვრა, სხვანი ერდოდგან ჩავიდნენ სახლში. Მამალი ბუხრის თავზედ შეფრინდა. Ფილთაქვა ნაღვერდალში ჩაეფლო, მახათი ბუხრის პირას დაერჭო. Ბვრიტი გალიასთან მიფრინდა თავისი ბარტყების გამოსაშვებად. Ამასობაში გლეხს გამოეღვიძა. Წამოვარდა ზეზედ, ბუხართან მივიდა, ცეცხლი უნდა აენთო. Ამ დროს ფილთაქვა გასქდა და ნაღვერდალი თვალებში შეაყარა, მახათი ბარძაყში შეერჭო, მამალმა ზევიდგან დაჰყივლა. Გლეხი შეშინდა, გარედ გამოვარდა. Აქაც ვირმა ერთი ღონიერი წიხლი ჰკრა და გონება სულ დაუბნია. Ამასობაში გვრიტმა გალია გაუღო თავისს ბარტყებსა, შეისხა მხრებზედა და ბუდისაკენ გააქანა.

———

### ძაღლი და კატა.

კატამა სთქვა: ღმერთო, პატრონი დამიბრმავე, ჯამს მუდამ მე ამოვუჭამო — ძაღლმა სთქვა: ღმერთო, პატრონი გამიმრავლეო; ყველა თითო ლუკმას მომიგდებს და მე მეტიც არ მინდაო.

### მეცხვარე.

ვხედავ მეცხვარეს ჯოხით მხარზედა,
წინ უძღვის ცხვარსა, მიდის მთაზედა;
სალამურს უკრავს ზარის ხმაზედა,
ცხვარიც მეტი ჰყავს თავისს თმაზედა.

### თავისი თავის წყევლა.

ხარი ურმიდგან გამოშვებულიყო და გარბოდა. ქუდ-მოგლეჯილი მეურმე უკან მისდევდა და მისძახოდა: სად მიხვალ, შე ოხერო, შე სატიალოო! მგზავრმა ჰკითხა მეურმესა: ვისია ის ხარიო? — ჩემი საკუთრებააო, უპასუხა მეურმემ. — კაცო, მაშ რად სწყევლი შენს თავსაო? უთხრა მგზავრმა.

### კამეჩი.

კამეჩი წევს და იცოხნის, თავის ამინდი ჰგონია;
ლაფში ჩაფლული ურემი შინ მიტანილი ჰგონია.

### ცალი ხარი.

ცხრა ძმას ცხრა ხარი ჰყავდა. ბევრი ეგონათ. გაიყარნენ და გაიყვეს. თვითეულს ცალ-ცალი ხარი ერგო. დაღონდნენ: რა სულელობა მოგვივიდა, რომ გავიყარენითო. მერე კი გული ამითი გაიკეთეს: სულ არარაობას ცალი ხარი სჯობიაო.

## ხ ა რ ი.

ორშაბათობით აშენდა ციხე-ქალაქი კლდეზედა,
ზარს გალავანი არტყია, ცა ახურია თავზედა.
ადამიანის შენახვა ვერავინ იდო თავზედა. [ზედა.
ხვნა, ფარცხვა, ზიდვა სარჩოსი გასჭირდა მეტად ძალ-
ხარმა სთქვა პირმა-ნათელმა, მე დავიწერავ თავზედა.
მოცვივდნენ ანგელოზები, დაჰკოცნეს ორთავ თვალ-
ზედა;
ჩამოჰქნეს წყვილი სანთელი, მიაკრეს ორთავ რქაზედა:
— წადი, ხარო, იმუშავე ერთგულად მთა და ბარზედა.
ექვსი დღე უღელში ები, მეშვიდეს დაწექ მხარზედა;
ვინც კვირა-უქმით შეგაბას, ხელი შეახმეს მკლავზედა.

## ალექსი და აქლემი.

პატარა ალექსის თავისს დღეში აქლემი არ ენა-
ხა. მინდვრად გავიდა და დაინახა მწოლარე აქლე-
მი. ალექსი ძლიერ გამბედა-
ვი ბავშვი იყო... ზექანა და
აქლემზედ შეჯდა. აქლემმა
ადგომა იწყო. ალექსი ძა-
ლიან მაღლა-მაღლა წავიდა.
ეგონა, ზეცას მივყევარ ამ აქ-
ლემსაო და დაიძახა: მშვიდო-
ბით, ჩემო საყვარელო დედმამაო.



## თ ხ ა.

ერთი თხა ჰყავდა ბებიას ცქვიტი, მარდი და პატარა;
თავს ევლებოდა, უვლიდა, უყვარდა წვერებ-ცანცარა.
ატროკდა ერთხელ ბეკეკა, გაიჭრა ტყეში, გავარდა;

ნეკერი ჩააკნატუნა, კუნტრუშით შეინავარდა.
მაგრამ ჩამწარდა მოლხენა, დღე დაუბნელდა მას შავად:
მგელს სუნი ეცა და თავზედ წაადგა სულთამხუთავად.
გაუმაძღარი თვალები ცეცხლივით დაუბრიალა,
კბილი მოავლო, გაჰგუდა, აბღავლა, ააღრიალა.
სწრაფლ გადასანსლა მსუნაგმა, შესვლიპა, შეახრამუნა;
მხოლოდ რქები და ჩლიქები ბებიას დაუნარჩუნა.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

რომელი ცხოველი უდარაჯებს ადამიანის სახლსა? რომელი ცხოველი იჭერს სახლებში თაგვებსა? რომელ ცხოველებს ვაბამთ ურემსა და გუთანში? რომელს ცხოველს ვადგამთ უნაგირსა და ზედა ვსხდებით? რომელი ცხოველები იწველიან რძესა? რომელს ცხოველს ვკრეჭავთ მატყლსა? რომელს ცხოველს ვინახავთ მხოლოდ ხორცისათვის? ძაღლსა, კატასა, ხარსა, ცხვარსა და ღორსა რა საერთო სახელი ჰქვიანთ? შინაური ცხოველები. კიდევ რა შინაური ცხოველები იცით? ვირი, ჯორი, აქლემი.

რომელ საქონლის შვილსა ჰქვიან ხბო? ზაქი? კნუტი? ლეკვი? გოჭი? ბატკანი? კრავი? ციკანი? კოზაკი? ჩოჩორი?

რა გამოსადეგია: ხარი, კამეჩი, ცხენი, ძროხა, თხა, ცხვარი, კატა, ძაღლი, ვირი, ღორი, აქლემი?

რასა სჭამს ხარი? კიდევ რომელი შინაური ცხოველები სჭამენ ბალახსა? ძაღლი რაღასა სჭამს? კიდევ რომელი შინაური ცხოველები სჭამენ ხორცსა? რითი ზრდიან* თავისს შვილებს შინაური ცხოველები? რომელ ოთხფეხთ აქვთ გაყოფილი ჩლიქები? რომლებს გაუყოფელი? რომლები იცოხნიან? რომლები არ იცოხნიან? რომლებს აქვს რქები? ურქო რომელნიღა არიან? რომელს შინაურს ცხოველებს ჰქვიან საქონელი და რომელს არა? რა და რა ასო აქვთ: ძაღლსა? ცხვარსა? აქლემსა? რითი ჰგვანან ერთმანეთსა და რითი გა-

**ირჩევიან: კატა და ძაღლი, ხარი და კამეჩი, თხა და ცხვარი, ვირი და ცხენი?**












**ანდაზები:** თხისა წინიდგან გეშინოდეს, ცხენისა—უკანიდგანა.— ძროხამ იწველა, იწველა, ბოლოს ჰკრა წიხლი და სულ დაღვარა.—ბედაური ცხენი მათრახს არ დაიკრავს.— ქვიცი რო დედის წინ ხტომას დაიწყებს, მგელი შესჭამს.—ერთმა ტალახიანმა ღორმა ასი ღორი გასვარაო.—აქლემები წაიკიდნენ, კოზაკთ

შუაში გასრისეს.—აქლემი ისე არ დასუსტდება, რომ ვირის ოდენა ველარ აიკიდოს.

**საპასუხო და საწერი:** სასწავლო ნივთები: სათამაშო ნივთები: დგამი: ჭურჭელი: საჭმელები: სასმელები: საცმელები: საფენი: ლოგინი: იარაღი: შენობანი: შინაური ცხოველები:

ბალახის მჭამელი საქონელი: ხორცის მჭამელნი ოთხფეხნი: მეწველი საქონელი: საკლავი საქონელი: სატყაო საქონელი: მცოხნავი საქონელი: არა-მცოხნავი ოთხფეხნი: ჩლიქებ-გაყოფილი საქონელი: ჩლიქებ-გაუყოფელი საქონელი.

## ჩიტი და მელა.

Იყო ერთი ჩიტი-ჩიორა. Ტყეში ხეზედ მოხერხებული ალაგი იპოვნა და ბუდე გაიკეთა. მერე შიგ ჩაჯდა და სამი კვერცხი დასდო. სამს კვირაზედ გამოსჩეკა პატარა ჩიორები. Დედა თავისს შვილებს უზიდავდა კალიებსა, პეპელებსა, ბუზებსა, აჭმევდა და ზრდიდა. Დიდს სიხარულში იყო ჩიორა: ჩქარა დავაფრენ ჩემს ბარტყებსაო. მაგრამ მალე უბედურება ეწია. Წყეულმა მელამ ბუდეს მიაგნო, ხის ძირში მიცუნცულდა და ჩიორას შესძახა:

— ჩიტო, ჩიტო, ჩიორაო!
— რაო, ბატონო მელაო?
— Ერთი შვილი გადმომიგდე,
Თორემ შავს დღეს დაგაყენებ:
Ცულს მოვიტან, ცუნცულასა,
ხელეჩოს და წალდუნასა,

ხესაც მოვჭრი, ხის ძირსაცა,
შენც შეგჭამ და შენს შვილსაცა.



შეეშინდა საწყალს ჩიორას, აიყვანა ერთი ბარტყი და გადმოუგდო მელასა. მელამ პირი დაავლო, ბუჩქებში გაარბენინა და გადაყლაპა. მეორედ კიდევ მიირბინა და შესძახა:



— ჩიტო, ჩიტო, ჩიორაო!
— რაო, ბატონო მელაო?
— ერთი შვილი გადმომიგდე,
თორემ შავს დღეს დაგაყენებ:
ცულს მოვიტან, ცუნცულასა,
ხელეჩოს და წალდუნასა,
ხესაც მოვჭრი, ხის ძირსაცა,
შენც შეგჭამ და შენს შვილსაცა.

დაღონებულმა ჩიორამ მეორე ბარტყიც აიყვანა და მელას გადმოუგდო. მელამ პირი სტაცა, ბუჩქებში გაარბენინა და გადაყლაპა. მესამედაც მოცუნცულდა მელა და ჩიტს შესძახა:

— ჩიტო, ჩიტო, ჩიორაო!
— რაო, ბატონო მელაო?
— ერთი შვილი გადმომიგდე,
თორემ შავს დღეს დაგაყენებ:
ცულს მოვიტან, ცუნცულასა,
ხელეჩოს და წალდუნასა,
ხესაც მოვჭრი, ხის ძირსაცა,
შენც შეგჭამ და შენს შვილსაცა.

მწარედ დაღონებულმა ჩიორამ მესამე ბარტყიც აიყვანა და მელას გადმოუგდო. მელამ გაარბენინა და ისიც სწრაფად გადაყლაპა.

უბედური ჩიტი აფრინდა და მოშორდა იმ არემარეს. შემოჰყდა ერთს ხეზედ მეტად დაღონებული. მონადირემ დაინახა და ჰკითხა: „ეგრე მწარედ რამ დაგაღონა, ჩიორაო?“ — არ გებრალები, ერთმა წუწკმა მელამ შვილები სრულიად დამიჭამაო. — „აბა, წამო, მიჩვენე ის წყეული და მე გაყურებინებ იმისს სეირსაო“. ჩიტი გაუძღვა მონადირეს და მელასთან მიიყვანა. მონადირემ მელას თოფი ესროლა, შიგ პირში მოარტყა და კბილები ჩააყრევინა.

---

## ორი ირემი.

ორი ირემი სძოვდა მაღალი ბალახით შემოსილს მინდორზედ. ერთმა მოჰგლიჯა მთელი ბღუჯა საუკეთესო ბალახი, გაუშვირა მეორეს და მისთავაზა. მეორემ უთხრა: რად ირჯები, ძმობილო, ხომ ჰხედავ, ბალახი მეც თავზედ საყრელი მაქვსო. — ვიცი, რომ არც შენ გაკლია, მაგრამ ერთმანეთის გულის მოგებააო, უპასუხა პირველმა.

## სამი მგელი.

სერზედ მიდის სამი მგელი, ტუჩ-მოკლე და კუდაგძელი,
ერთმანეთს ეუბნებიან, ჭალას არის ლურჯა ცხენი.
ერთმა თავსა დაურბინოს, ორმა გავკრათ გავას ხელი,
პატრონს კაცი გაუგზავნოთ, ნუღარ გინდა თივა, ქერი.

## ს ა ჲ ა ს უ ხ ო.

რა ჭიხვინებს და ხვიხვინებს? რა კნავის, ჩხავის და კრუტუნებს? რა ჰყეფს და წკმუტუნებს? რა ჭყივის და ღრუტუნებს? რა ბღავის და ზმუის? რა ყროყინებს?

## ღ ო რ ი.

მთაში ღორმა დაიკვეხა, ყველგან გავიკეთე ბინა,
ვერც არას თოვლი დამაკლებს, ვერცა შემოდგომის წვიმა,
მე რომ კბილებს გავილესავ, ვერვინ დამიდგება წინა.

## მჩხავანა კატა.

ერთს სახლში თაგვები ძლიერ გამრავლდნენ. სახლის პატრონმა იმათ გასაწყვეტად კატა გაიჩინა. მაგრამ ეს კატა ახირებულის ზნისა გამოდგა: ისე ფეხს არ გადადგამდა, რომ ვეებერთელა არ დაეჩხავლა, ვითომ შემომხედეთ, რა გამრჯელი ვარო. თაგვები ამის გამო ყოველთვის ადრევე ტყობულობდნენ კატის მიახლოვებას და იმალებოდნენ. ვერც ერთი თაგვი ვერ დაიჭირა კაი ხნის განმავლობაში. სახლის პატრონი ადგა და მჩხავანა კატა გარეთ გამოაგდო.

ანდაზა: მჩხავანა კატა თაგვს ვერ დაიჭერსო.

## საწყალი მელა.

საწყალი მელა ჩიოდა, არ მომივიდა ძილია,
ერთსა საქათმეს მივაგენ, გამოვუთხარე ძირია;
იხვსა, ბატსა და ქათამსა ყველას გავკარი კბილია.
უკუ ვიხედე, მომდევდა პატრონი—გზირის შვილია;
მხარზედ გაედო კომბალი, გათლილი შინდის ძირია.

ზადმომკრა, გადმომიშხივლა, ცამდის ავასხი ტვინია;
მაგრამ ტვინს ვიღა ჩიოდა, ცოლ-შვილი დამრჩა ქვრი-
ვია;




ცოლიც მალე გათხოვდება, ობლები დამრჩა წვრილია;
ობლებიც გაიზრდებიან, თავი დავკარგე გმირია.

## თხა და კიკო.

იყო ერთი ზარმაცი ბიკო. ერთხელ სთქვა: მოდი, ერთი თავს გამოვიჩენ ბეჯითობითაო. გამოვიდა სახლიდგან, გამოიტანა თან წიგნი, გავიდა სოფლის მოედანზედ, ჩამოჯდა ხეზედ, დაიდო წიგნი მუხლზედ და ცქერა დაიწყო შიგ, ვითომ, ერთი შემომხედეთ, რა ბეჯითი ბიჭი ვარო. წიგნი უკუღმა ედო, სრულიად არა კითხულობდა და შიგ ტყუილად იცქირებოდა. მალე ძილი მოუვიდა და თავს ასკილივით აქნევდა. ამ დროს მეზობლის თხა ფეხების ბაკუნით და წვერის ცანცარით ბაკიდგან გარედ გამოვიდა. ბიკოს თავის კანტური რო დაინახა, თხას ეგონა, ჭიდაობაში მითხოვსო, გამოექანა, დაეჯახა რქებით შუბლში, ყირამალა გადაატრიალა და ააბღრიალა ჩვენი თავ-მომწონე ბიკო.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

**მგელი სადა სცხოვრობს? კიდევ რა ცხოველები სცხოვრობენ ტყესა და მინდორში? მელა, დათვი, ირემი, კურდღელი,**











**შველი, ჯიხვი, ციყვი, კვერნა, თხუნელა, ზღარბი, თაგვი. ამ გარეულს ცხოველებს რა საერთო სახელი ჰქვიანთ?—ნადირნი.**

რომელი ნადირის შვილსა ჰქვიან ლეკვი? ბელი? ბაჭია? ნუკრი? ლლაპი? რომელმა ნადირმა იცის ღმუილი? წკაპწკაპი? ჩხავილი? ბურტყუნი? ბლავილი? წრუწუნი?

რომელნი ნადირნი არიან დიდი ტანისანი? შუა ტანისანი? პატარა ტანისანი? რქიანები? ხორცის მჭამელნი? ბალახის მჭამელნი? რომელნი არიან გამოსადეგნი გემრიელი ხორცით? ტყავით? რქებით? ბეწვით? რომელნი არიან მტაცებელნი? სცხოვრობენ, თუ არა ჩვენს ქვეყანაში ლომი, სპილო და მაიმუნი? რატომ არა?

ამიწერეთ და შეადარეთ ერთმანეთთან: კურდღელი და ციყვი, ირემი და მაიმუნი, მელა და მგელი, ლომი და სპილო.

**ანდაზები:** მელას რაც აგონდებოდა, ის ესიზმრებოდა.—მელა მახეში გაება, თავი მოიმძინარა, სიზმარი იქნებაო.—ამანათს მგელიც შეინახავს.

**გამოცანები:** ერთი რამა სულიერი მიწა-მიწა მძრომელია, კაი ვაჟიკაცისათვის თავსა წამომდგომელია, სამჯერ გითხარ მის სახელი, აბა მითხარ, რომელია.

**საპასუხო და საწერი:** მელა არის ნადირი... ძამეჩი არის საქონელი... ირემი... თხუნელა ანუ მუდო... რძე... ცხვარი... დათვი... აქლემი... სკამი... კურდღელი... კატა... კვერნა... ძოხი... ზღარბი... ღორი... საჭრეთელი ანუ სატეხე... ვირი... ფარდაგი... ლეიბი... ჯორი... ტურა...

---

## დედაბერი და ქათამი.

იყო ერთი დედაბერი. ჰყავდა ერთი ქათამი. ყოველ დღე თითო კვერცხს უდებდა; მაგრამ დედაბერს ეცოტავებოდა. უნდოდა, რომ ქათამს დღეში ორისამი კვერცხი დაედო. იფიქრა, მოდი მომეტებულს

საკენკს დაუყრი და უფრო ბევრს კვერცხს დამიდებსო. დაუწყო ბევრის საკენკის დაყრა; მაგრამ ქათამი მეტის-მეტად გასუქდა და ერთი კვერცხიც აღარ დაუდო.

**გამოცანა:** უსულო ვნახე ორსული, სულიერისა მშობელი, შვილსა შობს, დედა მოკვდება, ვინ არის გამომცნობელი?

### კურდღლის სიზმარი.

კურდღელმა სთქვა: ჩირგვში ვზივარ, ვერვინ მოვა ჩემზედაო;
შევიხედე სერზედაო, ბატონი ზის ცხენზედაო;
წინ მეძებრები მოუდის, დაგეშილი ჩემზედაო.
დამისიეს, გამომიდგნენ, გავექეცი განზედაო,
აღმართშია მე ვაჯობე, იმათ თავდაღმართზედაო.




ერთმა წუწკმა მეძებარმა კბილი გამკრა გვერდზედაო;
გამწიეს და გამომწიეს, ჩამომკიდეს ცხენზედაო.
მზარეულებს მიმაბარეს, კარგად შესწვით ცეცხლზედაო;
ცალი გვერდი ცეცხლზედ იწვის, ცალი ერბოს ალზედაო.

უყურეთ ამ მსუნაგებსა, რა ყოფა აქვთ ჩემზედაო?
ამარიგეს, ჩამარიგეს წვრილ-წვრილ ლამბაქებზედაო,
ხორცი ხორცად შემიჭამეს, ძვლებს იმტვრევდნენ
ცერზედაო.

## ქურდი და მამალი.

ქურდი სტუმრად იყო. მასპინძელი ოჯახიშვილურად დაუხვდა. ქურდმა მაინც თავისი არ დაიშალა, მასპინძელს მამალი მოჰპარა, კალთაში გამოიხვია და გაიპარა. პატრონი უკან დაედევნა, დაეწია და მამალი ჰკითხა. ქურდი ეფიცებოდა, არა ვიცი-რაო; კალთიდგან კი მამალს ბოლო უჩანდა. პატრონმა უპასუხა: ფიცი მწამს, ბოლო მაკვირვებსო.



## მ კ ვ ე ხ ა რ ა.

აქეთ გორასა წიხლსა ვკრავ და იქით გორას ძვრას
ვუზამ;
ადიდებულსა დიდს მტკვარსა დავაყენებ და ყლაპს
ვუზამ;
ასს ლიტრა რკინას დავღეჭავ კევივითა და ყლაპს
ვუზამ.

## ს ა პ ა ს უ ხ ო.

რამ იცის ძუნძული? მგელმა. ცუნცული? მელამა. ცანცალი? კურდღელმა. ცუცუნი? თაგვმა. ბაჯბაჯი? ბატმა. ჩაქჩაქი? ცხენმა. ძუნტრუში? ხბომა. საჭმელს რა ჰკენკავს? რა სძოვს? რა სთქვლეფავს? რა იცოხნის? რა ხრავს? რა ღრღნის?..

## მელია და მამალი.

ორშაბათ დილა გათენდა, რა ავი დარი დგებაო;
ის ჩვენი წუწკი მელია საომრად ემზადებაო;
წავიდა, იქ მიცუნცულდა, სადაც მამალი ჯდებაო:
— პატარა ხორცი მიბოძე, მელას გზა გაევლებაო.
— შენ ჩემს ხორცს როგორ შეირგებ, ყელს ძვალი დაგადგებაო;
ჩემს პატრონს კარგი თოფი აქვს, მეხივით გავარდებაო.
— მეც კარგა ვიცნობ შენს პატრონს, უყვარს მუცელზედ გდებაო;
თოფი კაჩხას უკიდია, ჩახმახი უჟანგდებაო.
თუნდ მუგუზალი დაადოს, მაინც არ გავარდებაო.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

ძაკანი რამ იცის? ყივილი? ყიყინი? კივკივი? ღუღუნი? ქათამსა, მამალსა, ბატსა, ინდოურსა და მტრედსა რას ეძა-










ხიან? — ფრინველებსა. რად ეძახიან ფრინველებსა? სადა სცხოვრობენ ეს ფრინველები? ამიტომ რა საერთო სახელი ჰქვიანთ? —

**შინაური ფრინველები.** რომელი ფრინვლის ბარტყსა ჰქვიან წიწილა? ჰუჰული? ჰუკი? ხუნდი?

**რა** და რა ასოები აქვთ ფრინველებსა? **რ**ისთვის **ზ**რდის კაცი შინაურს ფრინველებსა? **რ**ომელი შინაური ფრინველი ატყობინებს კაცს გათენებასა? **რ**ომელმა შინაურმა ფრინველებმა იციან წყალში ცურვა? **რ**ად ეადვილებათ ბატებსა და იხვებს ცურვა? იმიტომ, რომ ტანი ნავივით აქვთ მოყვანილი, ფეხის თითები გაერთებული აქვთ კანითა და ამის გამო ფეხებს ისე უსმენ წყალში, როგორც ნიჩაბს მენავე; ფრთები და ბუმბული ლიპი აქვთ და წყალი არ ასველებს. **რ**ომელმა შინაურმა ფრინველმა იცის მარდი ფრენა? **რ**ად ეადვილება ჩქარი ფრენა მტრედსა? იმიტომ, რომ ტანი პატარა აქვს და ნავივით მოყვანილი, ფრთები კი დიდრონი და ღონიერი. **რ**ად ეძნელებათ ფრენა სხვა შინაურ ფრინველებსა? **რ**ითი ჰგვანან ერთმანეთსა და რითი განირჩევიან: ქათამი და ბატი, იხვი და მტრედი, ინდოური და ბატი?

**ანდაზები:** **ბ**არეულმა ქათამმა შინაური ქათამი გააგდო. — **ქ**ათამი რო წყალს დალევს, **ღ**მერთს შეხედავს. — **ე**ს ქათამი ჩვენსა კაკანებს და სხვაგან კი კვერცხსა სდებს. — **უ**დროოდ რო მამალი ყივილს დაიწყებს, თავს მოსჭრიან.

**გამოცანები:** **ო**რჯერ შობილი ერთხელა კვდება. — **ე**რთს ტიკჭორაში ორფერი ღვინოა, თეთრი და ყვითელი, რამდენიც უნდა აჰყაპუნო, ერთმანეთში ვერ აურევ.

**საპასუხო და საწერი:** **ხ**ორცის მჭამელნი ნადირნი... **ბ**ალახის მჭამელნი ნადირნი... **ს**ახორცე ნადირნი... **ს**ოროს მთხრელნი ნადირნი... **მ**ტაცებელნი ნადირნი... **ბ**ეწვიანნი ნადირნი... **დ**ასწერეთ, რითი განსხვავდებიან ერთმანეთისაგან ფრინველი და ოთხფეხი?

---

## კატო და კატა.

ბანზედ პურის მარცვლები ეყარა. ახლო კატა იწვა; თვალები დახუჭული ჰქონდა, კუდი გადაგდებული. ჩიტის ბარტყს ეგონა, კატასა სძინავსო, და ახლო დაუჯდა მარცვლების ასაკენკად. ბედად, იმავე ბანზედ კეთილი კატო წინდასა ჰქსოვდა. იმან კარგად იცოდა კატის ეშმაკობა, შეეცოდა გამოუცდელი ბარტყი, აუქშია, გააფრთხო და გადაარჩინა კატის კლანჭებსა.

## ქორი და იხვი.

ერთმა ქორმა ერთი იხვი დაიჭირა და შეჭმას უპირებდა. ამ დროს ზევიდგან მონადირისაგან შეშინებულმა კაკაბმა ახლო ჩაუარა. ქორი წაეტანა, ამასაც დავიჭეროო; იხვმა იდროვა, ქორს კლანჭებიდგან გაუსხლტა და უშველა თავსა. ვერც კაკაბი დაიჭირა ქორმა და იხვიც დაჰკარგა.

ანდაზები: ორის კურდღლის მდევარი ვერც ერთს ვერ დაიჭერსო.—ხარბის თვალი არ გაძღებაო.

## ქ ო რ ი.



აფრინდა ქორი, აფრინდა,
არაგვი ჩაინადირა,
მცხეთას დაეცა დედალსა,
ავჭალას მტვერი ადინა.

## მერცხალი და მეცხვარე.

ზამთარი მიწურული იყო. ერთი მერცხალი დაწინაურებულიყო, ადრე მოვიდა ჩვენს ქვეყანაში და

ჭიკჭიკი მორთო. მეცხვარეს ეგონა, ეს არის გაზაფხული დადგაო. ადგა და ცხვრები დაჰკრიჭა. მაგრამ მეორე დღეს დადგა სიცივე, მოვიდა თოვლი და გაკრეჭილი ფარა ცხვარი სულ გაუწყვიტა. მაშინ მეცხვარემა სთქვა: „ახლა კი ვხედავ, რომ ერთის მერცხლის ჭიკჭიკი ზაფხულს ვერ მოიყვანსო.“

## მწყერი და მწყემსი.

ყანაზედა მივდიოდი,
ამიფრინდა თვალ-წინ მწყერი;
სახრე ვსტყორცნე, მოვახვედრე,
წავაწყვიტე თავ-კისერი.
ძირს დავხედე, ბუდე ვნახე,
შიგ ბარტყები, სულ ტიტვლები,
ძიგძიგობდნენ, ჭყიპინობდნენ,
საცოდავად ის ობლები.
თითქოს ასე მაყვედრიდნენ:
შე ულვთო და შე უწყალო!
რისთვის უმტრე დედა ჩვენსა,
რას ერჩოდი, რომ მოჰკალო?





## მწყერი და ღამურა.

ბალიაში დამწყვდეული მწყერი მხოლოდ ღამ-ღამით ჭუკჭუკებდა. ღამურამ ჰკითხა: „ღამ-ღამით რომ

ერთი ყოჟა გაქვს, რატომ დღისით კი არა ჭუკჭუკებო"? — ძიდეც დღისით ჭუკჭუკმა ჩამაგდო ამ ტყვეობაშიო, უპასუხა მწყერმა. — ეგ ჭკუა წინად უნდა გემარა, თორემ ახლა რაღას გიშველისო, უთხრა ღამურამა.

ანდაზა: ურემი რო გადაბრუნდება, გზა მასუკან გამოჩნდება.

## ქორი და წიწილა.

ქორმა წიწილა წაიღო,
იძახის: „წიაჳ-წიაჳსა".
წიწილის თეთრი ბუმბული
ველად გაჰქონდა ნიავსა.
ისმოდა ბებრის ეზოში
კრუხის კვითინი მწარეა, —
მოსვლოდნენ მოკეთეები:
კრუხნი, მამლები, ვარია.
ცხარე ცრემლს ღვრიდნენ ქათმები,
იდგა გლოვა და ზარია.

## ჳვრიტი და მწყერი.

ბვრიტი გალიის მსგავსს მახეში მოჰყვა და იწყო საბრალოდ ფთხრიალი. ხან აქეთ აწყდებოდა, ხან იქით, ეგები როგორმე თავი დავახწიოვო. დაინახა ეს ახალგაზდა მტრედმა და დახმარების მაგივრად დაუწყო გულმოსაკლავი დაცინვა: „არა გრცხვენიან, შუადღისას მახეში გაებიო; მე აგრე ადვილად ვერ მომატყუე-



ზდნენო“. თურმე იქვე ძუის მახე იყო გაბმული. დამცინავმა მტრედმა ვერ შენიშნა და შიგ გაიხლართა.

**ანდა'ზა:** ნუ დასცინი სხვასაო, გადაგხდება თავსაო.

## სასაუბრო

**რომელმა ფრინველმა იცის ჭუკჭუკი? ჭიკჭიკი? ჟივჟივი? ჭყივილი? ჩხავილი? რომელი იძახის ყვაა? გუგუ? კუკუ?**



[illegible] ეს ფრინველები სადა სცხოვრებენ? ამიტომ რა საერ-

თო სახელი ჰქვიანთ? **გარეული ფრინველები.** კიდევ რა გარეული ფრინველები იცით? **რომელ** ფრინველებს უყვართ სოფლის ახლო ცხოვრება? **რად** ეტანებიან სოფელს ჩიტები, მერცხლები და კაჭკაჭები? **რომელნი** იტაცებენ და სჭამენ პატარა ფრინველებსა და პატარა ნადირებსა? **რომელი** ფრინველები დაფრინავენ გუნდ-გუნდად? ცალ-ცალკე. **რომელი** ფრინველები მიდიან საზამთროდ სხვა ქვეყანაში? **რომლები** არიან ბინადარნი და მუდამ ჩვენთან სცხოვრობენ? **რომელი** ფრინველი არას დროს არ იკეთებს საკუთარს ბუდესა და კვერცხებსა სდებს სხვა ფრინველების ბუდეებში? **რომელი** ფრინველია განთქმული გალობით? **დამისახელეთ** მგალობელი ფრინველები. **ფრინველების** შვილებს რას ვეძახით? **რომელი** ფრინველის ბარტყსა ჰქვიან ჩოჩორი? მწყრისას. **ბახალა?** ყვავისას. **ხუნდი?** მტრედისას. **რითი** გვიშვრებიან ფრინველები მეტად დიდ სიკეთეს? **ქლეტამენ** ჭია-ღუასა, მატლებსა და მავნე მწერებსა და ხელს უწყობენ მოსავალსა. ამიწერეთ და შეადარეთ: ჩიტი და მერცხალი, ყვავი და კაჭკაჭი, არწივი და ძერა.

**ანდაზები:** ჩიტი სადაც გაიზდება, მისი ბაღდადი ის არის.—ყვავსაც თავისი ბახალა მოსწონს.—ყვავს თვალი არ ება, ღმერთს წამწამსა სთხოვდა.—არ გათეთრდება ყორანი, რა გინდ რომ ჰხეხო ქვიშითა.—ყვავს რა აქვს, კაჭკაჭს რას მისცემს.—პატარა ტოროლა დიდს ტოროლას ატყუებდა.—მწყერს ერთხელ ეღირსა ხეზე შეჯდომა და მაშინაც შტო მოუტყდაო.

**საპასუხო და საწერი:** მტაცებელი ფრინველები: მგალობელი ფრინველები: სწრაფად მფრინავი ფრინველები: მომსვლელ-წამსვლელი ფრინველები: ბინადარი ფრინველები: მაზარალებელი ფრინველები:

**რითი** გაირჩევა ერთმანეთისაგან შინაური და გარეული ფრინველი?

---

## მეთევზე და თევზი.

ბავშვმა მდინარეში პატარა თევზი დაიჭირა. თევზმა უთხრა: „გამიშვი, შენს გაზდასა, ხომ ჰხედავ, ჯერ პატარა ვარ, ერთი ლუკმა ძლივს გამოვალო; გამიშვებ, გავიზდები და მაშინ დამიჭირეო; არც მე მოვკვდები უდროვოდ და შენც მეტს ხეირსა ნახავო“. ბავშვს ენანებოდა თევზის გაშვება, მაგრამ იმისი სიტყვები ჭკუაში მოუვიდა და გაუშვა წყალში.

## ლოკოკინა და ხვლიკი.

— თქვენ ეი! ჩამომეცალენით, გზა მომეცით, ხომ ხედავთ მოვრბივარო! იძახოდა თავ-მოწონებით ლოკოკინა.



— ღმერთო ჩემო! შესძახა ხვლიკმა: მაგ ფორთხვას თუ სირბილს ეძახი, სიარული რომ შეგეძლოს, იმას რაღას დაარქმევდიო!

## მოჯამაგირის ლექსი.

სხვათა მოჯამაგირობას ადვილად იტყვის ენაო,
დილიდგან საღამომდისინ არ მქონდა მოსვენებაო.
დილით ძროხაში მგზავნიდნენ, საღამოს ღორისკენაო:
ქორ-მეძებრებს თან მატანდნენ, ხომ ინადირებ შენაო:
თუ კურდღელი დაიჭირო, ტყავი შენ, ხორცი ჩვენაო,
და თუ მელასა დაიჭერ, ხორცი შენ, ტყავი ჩვენაო.

## ს ა პ ა ს უ ხ ო.

რის კრებასა ჰქვიან ჯარი? მეომართა კრებასა.

ნახირი რიღას კრებასა ჰქვიან? ფარა? ჯოგი? გუნდი? ხროვა? ბრბო? ქარავანი? ტყე? ხვავი?

თ ე ვ ზ ი.

Თევზსა ჰკითხეს: „შე საწყალო, რას გაჩუმებულხარ, რატომ არაფერს ამბობ, ქვეყანა შენა გმტრობს, გდევნის, გჭამს და შენისთანა უვნებელი სულიერიკი ქვეყანაზედ არ მოიძებნებაო“? Თევზმა უპასუხა: „სათქმელი ბარემ ბევრი მაქვს, მაგრამ პირი წყლითა მაქვს სავსეო“.

გამოცანა: Ფრთები აქვს, არა ფრინავს, უფეხოა და დარბის.

მგელი და მეცხვარე.

მგელმა სთქვა: „მთაზედ მეცხვარეს შემოეშალა ცხვარიო;
Თიკანს რო პირი დავავლე, თხამ დაიძახა ვაიო;
Იმ ჩამოსარჩობ მურიას ჩემსკენ ეჭირა თვალიო.
Გადმოეშველა მეცხვარე, ეჭირა შინდის კავიო;
Გადმომიჭირა, გადმომკრა, მომტეხა თეძოს თავიო;
ძლივს გავასწარი რა ყოფით, დღე დამაყენა შავიო.
Მაცალე, შვილო მეცხვარე, მოგსვლოდეს ტკბილი ძილიო,
Შინ გაგპარვოდნენ ძაღლები, ღია დამიხვდეს კარიო;
Შევსულიყო შენს ფარეხში, მეწყვიტოს თხა და ცხვარიო.
Გამოსულიყვე დილაზედ, გეგლიჯოს თმა და წვერიო;
Თავს დაგჩხაოდნენ კაჭკაჭნი, გედოს სიკვდილის ფერიო“.

## ბაყაყი და თაგვი.

ბაყაყი და თაგვი წაიჩხუბნენ. ავიდნენ მაღლობზედ და დაუწყეს ერთმანეთს ცემა-ტყეპა. ისე ცხარედ ებრძოდნენ ერთმანეთს, რომ ყველაფერი დაავიწყდათ. ქორსაც ეს უნდოდა. ჩამოუქროლა, დაავლო კლანჭები ორივე ჭკუა მოკლე მოჩხუბარსა და წააწიალა თავისს ბუდეში.

გამოცანა: წყალში ზის, თევზი არ არის, ბალახს სძოვს, ძროხა არ არის, ღუღუნებს, მტრედი არ არის.

## სასაუბრო.

ქალმახი რა არის? ლოქო ანუ ღლავი? ორაგული? დამისახელეთ ყველა თევზები! თევზების შვილებს რა ჰქვიანთ? ლიფსიტები. ქვერცხებსა? ქვირითი. ჩამომითვალეთ, რა და რა ასო აქვს თევზსა? ოთხფეხნი მიწაზედ სცხოვრებენ, ფრინ-



ველები ჰაერში, თევზები? ოთხფეხი დარბის, ფრინველი ფრინავს, თევზი? ოთხფეხს ბალანი ასხია, ფრინველებს ბუმბული ანუ ბურტყლი, თევზსა? ადამიანი ლაპარაკობს, ფრინველი გალობს, ოთხფეხი ჰყავის, თევზი? ადამიანსა, ოთხფეხ-

სა, ფრინველსა თბილი სისხლი აქვთ, თევზსა? **შვილების** გაჩენაში თევზი ოთხფეხსა ჳგავს, თუ ფრინველსა? **რითია** თევზი სასარგებლო ადამიანისათვის? **როგორ** იჭერს თევზებს ადამიანი? **რა** ჳქვიან თევზების გროვასა? **ჭარავანი. ამიწერეთ და** შეადარეთ: კალმახი და ორაგული, ორაგული და ლოქო.






**რომელმა** ცხოველმა იცის ყიყინი? სრიალი? **რომელი** ცხოველი ზის ძვლის ბუდეში? ბაყაყსა, გველსა და კუსა რა საერთო სახელი ჳქვიანთ? **ქ ვ ე წ ა რ მ ა ვ ა ლ ნ ი. კიდევ** რა ქვეწარმავალი იცით? ხვლიკი. **რა** ასოები აქვს გველსა? **ბაყაყ**სა? ხვლიკსა? კუსა? მათში რომელნი არიან უვნებელნი? საშიში და მავნე რომელიღაა? **რითია** საშიში გველი? **ყველა**-გველს აქვს შხამი? **შეადარეთ** ბაყაყი და კუ, ხვლიკი და გველი.

**ანდაზები:** **თევზი** თავიდგან აყროლდება. — **თევზი** მარხვაში, ცხენი აღმართში. — **ბედაურებსა** სჭედდნენ, ბაყაყმაც ფეხი აიშვირა.

**გამოცანა:** **სირის**, სირის ქათამო, სველი ფრთები გასხია, ბუდიდგან რო გამოხვალ, ფიცხლავ სული გაგცვივა.

**საპასუხო და საწერი:** Ⴍრაგული არის... **ბ**ველი... **ქ**ალამი... **ბ**უ... **ხ**რამული... **ჩ**ოხა... **ს**აღვინე... **ფ**იჩხული... **ქ**ალამანი... **ბ**აყაყი... **ქ**ალმახი... **შ**აშვი... **მ**ელა... **ხ**ვლიკი... **ზ**ურგიელი... **ხ**ონჩა... **ტ**არაღანა... **ჯ**ამი... **ტ**ურა... **ბ**ალიში... Ⴇაბახი... **ჩ**ხიკვი... **ი**ნდოური... **ს**ტაქანი... **ძ**ერა... Ⴈხვი... **მ**ურწა ანუ **წ**ვერა...

---

### ბუზი და ეტლი.

Ⴍრი ბედაური ცხენი ნიავსავით მიაქროლებდა ეტლსა. ქვიშიანს გზას კორიანტელი ანუ ბდღვირი ასდიოდა. ბუზი გაექანა, დასკუპდა ეტლზედ, იფიქრა, ვითომც ის მიარბენინებს ეტლსა, და თავ-მოწონებით მორთო ძახილი: ერთი შემომხედეთ, რა კორიანტელი დავაყენეო!

### პეპელა და ფუტკარი.

მინდვრიდგან ფუტკარს თაფლი მიჰქონდა და მიეშურებოდა თავისს სკაში. გზაზედ შემოეყარა ჭრელი, მორთული პეპელა და ამაყად დაუყვირა: „ეი,





შენ, თხუპნია, იქით ჩამომეცალე, ტანისამოსი არ გამისვაროვო". ფუტკარს ჯერ გული მოუვიდა და იფიქრა: „ახი არ იქნება, რომ ამ ბრიყვს ჩემი შხამიანი ისარი ვკრა და ფეხები გავაფშეკინოვო". მაგრამ

მალე აზრი შეიცვალა და სთქვა: „რა ვაჟკაცობა იქნება ძალა ვიხმარო ამ სუსტს და უიარაღო სულ-დგმულზედა,—ისა სჯობია, სულგრძელობით და თავაზიანად მოვექცეო“. ჩამოეცალა გზიდგან და უთხრა: „მიბრძანდი, ქალბატონო“!

## შესაძლებელია?

სანთლის გუთანს ავაშენებ, შიგ შევაბამ უღელს
დევსა;
ზღვაში ვხნავ და ზღვაში ვთესავ, მშრალზედ ვანა-
დირებ თევზსა;
ქინულზედ კალოს გავლეწავ და მშრალზედ გადავყრი
ბზესა:
ჭინჭველას გოდორს ავკიდებ და დევებს დავუყრი
ბზესა.

## ბავშვი და ჭრიჭინა.

მინდორში ბავშვმა ჭრიჭინა დაიჭირა და შინ მიჰყავდა. გზაზედ უცაბედად ხელი ცუდად მოახვედრა ჭრიჭინას და ფეხი მოსტეხა. ბავშვს გული აევსო სიბრალულით და მწუხარებით. როცა შინ მივიდა, ჩაიკეტა ოთახის კარები, ჯავრით იმ დღეს აღარაფერი უჭამია და კარგა ხანი იტირა. ეს ბავშვი შემდეგში გამოვიდა უგულკეთილესი, უპატიოსნესი, ყველასათვის საყვარელი და ფრიად სახელოვანი ადამიანი.

## კუდა ხარი და ბუზები.

ზაფხულის პაპანაქება იდგა. საქონელი ჩრდილს

შეჰფარებოდა. ზარს ეხვია აუარებელი ბუზი და აწუხებდა. პირუტყვნი წამ-და-უწუმ კუდებს იქნევდნენ და იგერებდნენ გამაბეზრებელ მწერებსა. ამას ვერ ახერხებდა მხოლოდ ერთი კუდა ხარი, რომელსაც ურიცხვი ბუზი დაჰხვეოდა და უწყალოდ ჰკბენდა. თვითონ რომ ვერა გაეწყო-რა, ხან ერთ ხართან მივიდოდა, ხან მეორესთან, ეგები იმათი გძელი კუდი მომხვდეს და ბუზები გამიფთხოსო. ჰკითხეს ხარებმა: „კუდავ, რას დაეხეტებიო?“—ვერა ჰხედავთ, ბუზებს გიგერებთო, არხეინად უპასუხა კუდამ.

არაკი: კუდა ხარი თავისათვის არ იყო, სხვებს ბუზებს უგერებდაო.

## ჭიანჭველა და ფუტკარი.

ჭიანჭველას წამოეკიდნა ოთხი თავისი ოდენა ტვირთი, მიათრევდა და თან სჩიოდა: „ჩემოდენა ჯაფაში სულიერი არ არის, მაგრამ ქება კი არავისაგან მესმისო. აი უღონო და ბზუილა ფუტკარი კი მარტო ყვავილებზედ დაფრიალებს, ჯაფა არც კი შეუძლიან, მაგრამ ყველა იმის ქებაშიაო; მეტი უსამართლობა კიდევ იქნებაო?“ ფუტკარმა გაიგონა და უპასუხა: „ძამიავ, შენ მარტო შენის თავისთვის ზრუნავ, ჩემი შრომა კი ადამიანისათვისაც სასარგებლოა და ღვთისათვისაც სასიამოვნოა. ამიტომაც მაქებს მე ქვეყანა და შენ კი არავინ არაფრად გაგდებსო“.

განმარტება: ერთი რამა სულიერი შორით დამკრეფი ვარდისა, ჯერ ღვთისა მოსამსახურე, მერმე ყოვლის კაცისა.

## სასაუბრო.

თაფლს რა გვიკეთებს? ბზუკუნი რამ იცის? ბზუილი? ჭრიჭინი? აბრეშუმს რა გვიკეთებს? შაქარზედ დახვევა რას უყვარს? იმ ცხოველებს რა ჰქვიანთ, რომელნიც ტანზედ ჰკბენენ უსუფთაო ადამიანებსა? იმ ცხოველს რაღა ჰქვიან, რომელიც ხანდისხან გუნდ-გუნდად დაეცემა ხოლმე მინდორ-სა და მოსავალსა სტვლეპავს? ფუტკარსა, კოღოსა, ბუზსა,



ჭრიჭინასა, ჭინჭველასა, რწყილსა, ტილსა და კალიას რა საერთო სახელი ჰქვიანთ?—**მ წ ე რ ე ბ ი.** მეორე რიგში პირ-ველი ადგილი რომელს მწერს უჭირავს? კრაზანასა. **მეორე?** ჭრიჭინასა. **მესამე** რიგში მეორე ადგილზედ რა მწერია და-ხატული? ჭია-მაია. **მესამეზე?** ხის ჭია. **რა** მწერი ჰყავს ადა-მიანს გაშინაურებული? **რად** ინახავს შინ ფუტკარსა? **რისგან** აკეთებს ფუტკარი თაფლსა და ფიჭასა? **რომელი** მწერები სცხოვრობენ ერთად კრებით? ცალ-ცალკე? როდისა ვხედავთ მწერებსა? ზამთარში სადღა არიან? **ასწერეთ** და შეადარეთ: ფუტკარი და ბუზი, რწყილი და კალია, ჭინჭველა და ჭრიჭინა.

**ანდაზები:** ბუზი ბევრი ბზუის, ფუტკართან ყვე-ლა სტყუის.—**უ**ველა თავისას ჩიოდა, მენახირე ბუ-ზანკალსა.—**ჭ**იასაც რომ ფეხი დაადგა, ისიც კი ხმას ამოიღებს.—**კ**ოღოც კი წააქცევს ცხენსა, თუ

დიდი მგელი უშველის.—რწყილს დააწვენს და აქლემს აშობინებს.

გამოცანები: ერთი პატარა მანანა, ხან გაიცინებს, ხან არა.—შავი არის შაშვივითა, იკბინება ძაღლივითა, პატრონს ღამით ათამაშებს ქამანჩა და სტვირივითა.

საპასუხო და საწერი: ძოლო არის... თრითინა... ჭიანჭველა... დოში... ნემსი... პური... ძალია... ფუტკარი... ქეჩა... ბაყაყი... რწყილი... ბაღლინჯო ანუ კედლის ტილა... შალვარი... ობობა... წინდა... ჭრიჭინა... მარანი... ტოროლა... ტილი... ლომი... ბრიფილი... ძოჭი... შუბი... ტასტი...

რითი გაირჩევიან ერთმანეთისაგან ფუტკარი და ჭიანჭველა?

## მელია და მწყერ-ჩიტა.

მშიერმა მელიამ ლეშს მიაგნო და ღონივრად მიაძღა. გაუჭირდა მონელება. შეეხვეწა მწყერ-ჩიტას: მეზობელო, ოღონდ კი ეს საჭმელი მომანელებინე და, თავი არ მომიკვდება, ჩემს დღეში შენს ბარტყებს პირს არ ვახლებო.—„ძარგიო", უთხრა მწყერ-ჩიტამა: „მე ავფრინდები და შენ უკან ფეხ-და-ფეხ მომყეო". აფრინდა და გაიდევნა უკან მელია. ხან მინდორზედ არბენინა, ხან ჩირგვებზედ ახტუნა, ხან წყალში ატოპინა. იმდენი ახეტიალა, მინამ ფერდებს დაახეთქავდა.

„ნათლიმამ, მოინელე, თუ არაო?" ჰკითხა მწყერ-ჩიტამ.—„მონელებით მოვინელეო", უპასუხა მელამ, მაგრამ ახლა სიცილი მომინდა ძალიანაო; ერთი გულიანად მაცინე და შენს შვილი-შვილებსაც არას

დავუშავებო". — „კარგიო, ეგეც ადვილი სამსახურიაო, გამომყე უკან და სიცილითაც გაგაძღობო", უთხრა მწყერ-ჩიტამ. მწყერ-ჩიტამ მიიყვანა მელა კალოზე



და ძნაში დამალა. თვითონ მიფრინდა და ხარს რქაზედ დააჯდა. გლეხმა სახრე მოუქნია მწყერ-ჩიტას, მაგრამ ის სწრაფად გაუსრიალდა, სახრე ხარს მოხვდა რქაში და მოსტეხა. მელია იცინის, იცინის, კვდება სიცილითა.

მერე მწყერ-ჩიტა მაწვნის ქოთანზედ დაჯდა. ქვა ესროლეს, მწყერ-ჩიტამ აიცდინა, მოხვდა ქოთანსა, ქოთანი გატყდა და მაწონი კალოზედ დაიღვარა. მელია იცინის, იცინის, კვდება სიცილითა. მესამედ მწყერ-ჩიტა ბავშვს დააჯდა თავზედ. ბავშვმა სახრე მოუქნია, უნდოდა მოეკლა, მოირტყა თავში და მორთო ბღრიალი. მელია იცინის, იცინის, კვდება სიცილითა.

მიფრინდა მწყერ-ჩიტა მელიასთან და ჰკითხა: „კაი სეირი გაჩვენე, თუ არაო?“ ამ დროს მელიას კიდეც მოჰშივნოდა, წაატანა პირი, უნდოდა მწყერ-ჩიტა დაეჭირა და შეეჭამა. მწყერ-ჩიტა აფრინდა, მელიას ზემოდ ძნაზედ დაჯდა და უთხრა: „ერთი სეირი კიდევ უნდა გაჩვენოო“. მიეპარნენ მწყერ-ჩიტას და დაუქნიეს დიდი სახრე. აიცდინა მწყერ-ჩიტამ სახრე, მოჰხვდა მელას შიგ თავში და შუაზედ გაუტეხა. აფრინდა მწყერ-ჩიტა, გასწია თავისს ბინაზედ და მელას მიაძახა: „სადაც შენი დაიკვეხო, იქ ჩემიცა სთქვიო“.

---

## ცალ-თვალა ირემი.

იყო ერთი ცალ-თვალა ირემი. ცალი მხრიდგან მიპარვისა ეშინოდა და ძოვნის დროს დიდს სიფრთხილეში იყო. ბოლოს იფიქრა: წავალ ზღვის პირსა, ბრმა თვალს ზღვისაკენ ვიქ, სადს ხმელეთისაკენ და სიფრთხილე აღარ მომინდებაო. სწორედ ასეც მოიქცა; მაგრამ მონადირემ შენიშნა ირმის დაუდევრობა, ზღვიდგან ნავით მიეპარა, ესროლა ისარი და მოჰკლა ირემი.

ანდაზა: სიფრთხილეს თავი არ ასტკივდება.

## კ ა ტ ა.

დედა-კატა კარს უკან სცუცქს გრძელ-კუდ ამოძუებული,
თვალში ცრემლი მოჰრევია, სიმწუხარით სწყდება გული.
ხვადი მიდის, შეჰკრუტუნებს: ჩემო კარგო ციცუნია!
ვისზედა ხარ გაბუტული და ან ვინ რა გაწყენია?
—კოტემ თევზი მოიპარა, შეშინდა და გადაჰფიცა;
მე ქურდობა შემომწამა, ურცხვად ღმერთი დაიფიცა,
ის გადარჩა, მე გამცოცხეს, ის მტყუანი, მე მართალი,
ამისთანა სამართალს კი დაუდგება ორივ თვალი.

## ძაღლი და ძროხა.

ერთი ძაღლი დაწოლილი იყო თივის ბულულზედ. მივიდა სიმშილისაგან დაბნედილი ძროხა და თივას ჭამა დაუწყო. ძაღლი კბილების ღრჭენით მივარდა ძროხასა და იქით გააგდო. ძროხამ უთხრა: „შე უმსგავსო მძოვრო, რადა გაქვს იმდენად შურიანი თვალი, რომ შენთვის გამოუყენებელი თივაც კი არ გემეტება მშიერის ძროხისათვისაო"?

**ანდაზა:** ავი ძაღლი ვერც თვითონა სჭამდა, არც სხვას აჭმევდა.

**გამოცანა:** ოთხი ასოთი დასწერეთ ხმელი ბალახი.

## ს ა პ ა ს უ ხ ო.

დიდი, პატარა· შავი, თეთრი. სავსე, ნაკლული. მწიფე, მკუხე. ნედლი...? მწარე...? მაღალი...? სალი...? მღვიძარე...? სიცილი...? მაგარი...? ცივი...? წვრილი... ჩლუნგი...? სულელი...? უძლური...? შმი...? ძარგი...? ლამაზი...? ბრძელი...? მრგვალი...? მძიმე...? თხლად...? ბვიან...?

## ც რ უ.

ბავშვი ცხვრებს აძოვებდა. მახლობლად გლეხები ყანასა მკიდნენ. ბავშმა იფიქრა: მოდი, ერთი ამ გლეხებს შევაჩოჩქოლებო. უცებ დაიწყო ყვირილი: „ვაიმე, ვაიმე, მიშველეთ, მგელიო!" გლეხები მიცვივდნენ, ნახეს, ტყუილი იყო. ასე მოატყუა ბავშვმა მეორედ დ მესამედ. მეოთხედ მგელი მართლა მიუვარდა ბავშვს. ბავშვმა კიდევ გააბა ყვირილი: „არიქა, მიშველეთ, მგელიო". გლეხებს ეგონათ, კიდევ გვატყუებსო, და ყურიც არ ათხოვეს. მგელი უშიშრად დაერია ცხვარში და დიდი ზარალი მისცა.

**ანდაზები:** ტყუილის მთქმელს რა სარგებლობა აქვს? ის სარგებლობა, რომ მართალსაც აღარ დაუჯერებენო.—ტყუილს მოკლე ფეხები ასხია.

## მთის წყარო.

მაღლა მთიდგან შხუილითა მორბის ხტუნვით ცივი წყარო,
Თითქო მთა-ბარს ჩაჰკითხოდეს, მოწყენილი რადა ხარო.
Აბა, წყაროვ, მარდო წყაროვ, თამაშობით მომდინარო,
Ძორდი, ველი და ნახნავი ვინძლო კარგად გაახარო.

## უსუნო ყვავილი.

მინდორში გაშლილიყო მშვენიერი უსუნო ყვავილი. ბავშვს ძალიან მოეწონა, მოგლიჯა და თავისს ვარდის კონაში ჩაარჭო. პატარა ხანს უკან ისევ ამოაძრო კონიდგან, უსუნა და იგრძნო, რომ ამ უბრალო ყვავილს ვარდის საამური სუნი მისცემოდა. ბავშვი დაფიქრდა და სთქვა; ჰო, ახლა კი კარგად მივხვდი, რად მირჩევს დედა ჩემი კარგს ამხანაგებში ყოფნასაო.

ანდაზა: ხარი ხართან რომ დააბა, ან ზნეს იცვლის, ან ფერსაო.

## მინდორში გასვლა.

მწვანე მინდორი ბიბინებს, მეპატიჟება მე სტუმრად,
Ბევრს მშვენიერსა ყვავილსა მპირდება ძღვნად და საჩუქრად.
Მეწვევი, შევკრავ კონებსა, ათას ფრად აყვავებულსა,
Მოვურბენინებ ჩემს დებსა, ვასიამოვნებ მათ გულსა.

## მოუფიქრებელი კითხვა.

გლეხს ურმით თივა მოჰქონდა. შემოეყარა წინ მეორე გლეხი. „გამარჯობა.“ — გაგიმარჯოსო. — „მგ რა მიგაქვსო?“ — შეშაო! — „რას ამბობ, კაცო, რის შეშა, თივა უძევს ურემზედაო.“ აბა თვითონვე რომ კარგად ჰხედავ, რაც უძევს, რაღას მეკითხებიო?

გამოცანა: Ოც-და-ოთხს ფეხს რვა ქალამანი აცვია.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

მინდორში საქონელი რასა სძოვს? აქ დახატულს ჯგუფში პირველად რა ბალახსა ჰხედავთ? პიტნის შემდეგ რა არის დახატული? ნაცარქათამას შემდეგ? იონჯას რა მისდევს? სამყურას მერე მეორე რიგში პირველი ადგილი რა ბალახს უჭირავს? რა მისდევს მრავალძარღვასა? გვირილასა? ლენცოფასა? — ანწლი. ჩამოთვალეთ სხვა ბ ა ლ ა ხ ე ბ ი ც.



ბალახის ქვემო ნაწილს რა ჰქვიან? ფესვებზედ ბალახს რა ამოსდის? ძირზედ რაღა ამოსდის? ღეროზედ რა ასხია? მაშ რამდენი ნაწილი ჰქონია ბალახსა? საჭმელს ბალახი საიდგან სწოვს? რითი სწოვს მიწიდგან საჭმელსა? როგორა ჩნდება ბალახი? ადამიანი რომელ ბალახსა ხმარობს საჭმელად? წამლად? რომელი ბალახი არის შხამიანი? ამიწერეთ და შეადარეთ: იონჯა და სამყურა, პიტნა და აბზინდა, გვირილა და ვარდკაჭკაჭა!

ვარდიც ბალახია? მაშ რა არის? დამისახელეთ ყვავილები. ამ გვერდზედ დახატულს ჯგუფში პირველი ადგილი რომელს ყვავილს უჭირავს? ვარდს. მეორე? იასამანს. მესამე? შროშანას. მეოთხე? თეთრს ზამბახს. მეხუთე? ლილილოს, ანუ ცოცხობანას.



მეექვსე? მიხაკს. რა გარჩევაა ყვავილებსა და ბალახებს შუა? როდის გაიშლება ხოლმე ყვავილები? ყველაზედ ადრე რომელი ყვავილი იშლება? ია. რა ფერისაა ია? ვარდი? ყაყაჩო? იასამანი? ნარგიზი? რომელ ყვავილებს აქვს კარგი სუნი? რომელნი არიან უსუნონი? რომელი ყვავილი იზრდება ეკლიან ბუჩქებზედ? შეადარეთ ვარდი და ია, შროშანა და იასამანი, თეთრი ზამბახი და მიხაკი.

ანდაზები: სხვისა ხელით ნარს ნუ მოგლეჯ, ეკლიანი ბალახია.— თივაში ცეცხლი არ დაიმალება.

საპასუხო და საწერი: იონჯა... ია... ღრუბელი... იასამანი... მჟაუნა... ნარგიზი... სვინტრი... მიხაკი... ხეკაკუნა ანუ ქოდალა... ზამბახი... სატაცური... ლენცოფა... სპილო... რძიანა... ლამბაქი... ქორკოტი... სამყურა... მუთაქა... წინდები... ბვირილა... ლომი... ნიბლია... ფაფა... ძორი... ჭინჭარი... ბალბა... შოშია...

დასწერეთ, რა სარგებლობა აქვს ადამიანს ბალახებისაგან?

## ბებერი და გოგოები.

იყო ერთი ბებერი; ჰყავდა ორი გოგო. ყოველთვის მამლის ყივილისას აღვიძებდა გოგოებსა და ერთს მათგანს



ჯარაზედ ართვევინებდა ძაფსა, მეორეს თითისტარზედ ახვევინებდა. გოგოებს ადრე ადგომა ეზარებოდათ და სთქვეს: „მოდი, მამალი მოვკლათ და ჩვენი ბებერი ისე ადრე ვეღარ გაგვაღვიძებსო". ადგნენ და მოჰკლეს. მაგრამ უარესი მოუვიდათ: ბებერს უძილობა სჭირდა, გვიან ადგომისა ეშინოდა და გოგოებს მამლის ყივილზედ უფრო ადრე დაუწყო ღვიძება.

გამოცანები: ერთი პატარა ბაჭია სირბილით არის მაკეა. — ძაღლი წევს და კუდი ღრინავს.

## შავარდენი და მტრედი.

მტრედი, საჭმლით დატვირთული, მიფრინავდა ბუდისკენა;
შავარდენმა თვალი მოჰკრა, გაექანა მტრედისკენა.
თავში ჩაჰკრა მას ნისკარტი, ტანი ბღუჯა კლანჭებითა,
მაღლა ცაში მოსდო ბურტყლი, მიწა ღება ძირს სისხლითა.
მომაკვდავი თავს არ ნაღვლობს, სტირს ბარტყების ობლობასა,
მოსთქვამს, თუ რა ეშველებათ, ვინ გაუწევს დედობასა.

## ჩხუბს თავლაფიანობა მოსდევს.

ორი ბიჭი ყანიდგან მიდიოდა სოფლისაკენ. გზაზედ



დამპალი თოკი იპოვნეს. ერთიც თავისათვის ჩემობდა, მეორეც. მოუვიდათ ჩხუბი, წაავლეს ხელები თოკსა და ერთი აქეთ იწევდა, მეორე იქით. უცებ თოკი გაწყდა და ორივენი აქეთ-იქით გადაიქცნენ. იმათ საუ-

ბედუროდ, გზის მარჯვნივაც წუმპე იდგა, გზის მარცხნივაც. ორსავე მაჩხუბარს თავი წუმპეში ჩაუვარდა და შეიქმნენ თავლაფიანები.

## ჯეჯილი.

იზარდე, მწვანე ჯეჯილო, დაპურდი გახდი ყანაო;
იკურთხოს იმის მარჯვენა, ვინც გთესა, მოგიყვანაო.
ზეცამ გიგზავნოს ცვარ-ნამი, მზემ შუქი გფინოს თანაო;
ქარმა გაღელვოს ზღვასავით, მწყრებმა მოგძახონ ნანაო.
ამაღლდი, თავი დაიხრი, ჯეჯილო, ნორჩო ყანაო,
იმისი საზრდო შეიქენ, ვინც გთესა, მოგიყვანაო.

## ცხვირს მაღლა ვინ იწევს.

მამა და შვილი შემოსულის ყანის პირას იდგნენ. შვილი დააცქერდა ყანასა და ჰკითხა: „მამილო, ეს რისგან არის, რომ ზოგი თავთავი ძირს არის დაშვებული, ზოგი კი ზევით აშვერილიაო?“ მამამ უპასუხა; „რომელი თავთავიც სავსეა მარცვლებითა, ის თავ-დაღუნული არისო, და ცარიელი ფშუტა თავთავი კი ყალყსა სდგასო“.—„ჰო, ახლა კი მივხვდი, ჩვენი მეზობელი ცხვირს მაღლა რად იწევსო“, სთქვა ბავშვმა.

## საპასუხო.

ქვა არის უსულო საგანი, ჩიტი არის სულიერი საგანი. უსულო საგანია, თუ სულიერი ბატი? ჰია? ქვევრი? წიგნი? კალია? რწყილი? კვერი? ქალამანი? ბურთი? ბაყაყი? მუხა? ვაზი? პეპელა? სკამი? ჰრიჰინა? დამისახელეთ ექვსი უსულო საგანი და ექვსი სულიერი.

## ყანა.

ყანაო, ქვეყნის სამოთხევ, გლეხის დიდებავ, ყანაო!
ცისკრის სხივებმა შეგმოსა და ნამმა გადაგბანაო.

ნილის ნიავმა დაგქროლა, ალერსით გითხრა ნანაო,
ჟუჟუნა წვიმამ ზედ დაგკრა, ზურმუხტად აგამწვანაო;
ზედ უფლის თვალი დაგყურებს, შენი ბარაქა ბრძანაო;
აგშორდეს გვალვა და სეტყვა, მოსავლის გამოცანაო,
ყანაო, ოქროს ზურმუხტო, ყანაო, ჩვენო ყანაო!
მაღალმა ღმერთმა აკურთხოს სხვაც ბევრი შენისთანაო.

## ცუდი მეზობელი.

ივანეს ცხენი მეზობლის სიმინდში შეიპარა. მეზობელი გაბრაზიანდა, დაამწყვდევინა ცხენი და ივანეს ზარალი ერთი სამად გადაახდევინა. გავიდა ორიოდე დღე. მეზობლის ხბო ივანეს ბოსტანში გადავიდა და მწვანილეულობა სულ გაათხრა. ივანემ დაიჭირა ხბო, მიჰგვარა მეზობელსა და უთხრა: აი შენი ხბო, ჩემი ბოსტანიდგან მოგიყვანე; ჩაიბარე,—მეზობლებს ჩხუბი და ჯიბრი არ შეჰშვენითო. შერცხვა მეზობელსა და უთხრა: ჩინებული კაცი ყოფილხარ, ივანე! მიირთვი უკანვე ცხენის ფული და ვიცხოვროთ მეგობრულად, როგორც კარგს მეზობლებს შეჰშვენითო.

## საბრალო დედაბერი.

საბრალო დედაბრისასა თაგვნი ყანასა მკიანო,
ლომნი უგრეხენ ულოსა და ვეფხვნი შეუკვრიანო;
დევნი ურემსა აბიან, ირემნი ძნასა ჰყრიანო;
შველნი კევრებში შებმულან, კალოს გარს დარბენიანო.
ზედ ანგელოზნი უსხედან, წვრილ ხმაზედ დასძახიანო;
ჭინკები მარდად უქცევენ, ყანასა გაჰფოცხიანო;
ტახნი მისწევენ კალოსა, მელები კუდით ჰგვიანო;
წეროვნი ანიავებენ და ბატნი დაჰკმაზიანო;
დათვებს ჰკიდიათ ტომრები, ორმოში პურსა ჰყრიანო;
მგლები წისქვილში გაგზავნეს, პურს მალე დაუფქვიანო;
შაშვი ფქვილს მტკიცავს, გნოლი ჰზელს, კაჰკაჰნი ამოჰქნიანო:

მტრედნი ჩააკვრენ ლავაშსა და გვრიტნი ამოჰყრიანო.
მარიები ამზადებენ, იხვნი სუფრასა ჰშლიანო;
ზეცას ტოროლა გაგზავნეს, ფრინველნი მოჰკრიბიანო;
შენს მადლსა, ჩხიკვნი ნუ გინდა, სუფრასა აგვიშლიანო.
სილამაზითა ხოხობი შუაში ჩაისვიანო,
ბულბული გალობისათვის სულ თავსა დაისვიანო;
საწყალი ბერი ქედანი ბოლოში მოიგდიანო.
ერთად სმენ, სჭამენ, ლხინობენ, ჰარალეს დასძახიანო.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

რა მცენარეებს სთესავს გლეხი ნახნავში? პურსა, ქერსა, სიმინდსა, ფეტვსა, შვრიასა და ღომსა რა საერთო სახელი ჰქვიან? **ჯ ი ნ ა ხ უ ლ ი.** როდის სთესვენ ჯინახულსა? რა ამინდზედ მო-



ჰყავს კაი მოსავალი ნათესსა? რომელმა ჯინახულმა უფრო დიდი გამოსავალი იცის? როდის მწიფდება ქერი? პური? სიმინდი? ღომი? როგორ იყენებენ გლეხები სიმინდსა? ქერსა? შვრიასა? ფეტვსა? ღომსა? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: პური და სიმინდი, ქერი და შვრია, ფეტვი და ღომი?

ხახვს სადა სთესვენ? ჩამომითვალეთ **ბ ო ს ტ ნ ე უ ლ ი!** სტა-

ფილოსი რა არის საჭმელი, თავი, თუ ფოჩი? კარტოფილსა? კომბოსტოსი? ნივრისა? ჭარხლისა? ბოლოკისა? თალგამისა? ნიახურისა? წიწმატისა? ქინძისა? ქონდრისა? ოხრახუშისა? რეჰანისა? რა და რა ბოსტნის მცენარე ისხამს საჭმელს ნაყოფსა? კიტრი და



ცერცვი, ნესვი და საზამთრო. იმ მცენარეებს ბოსტნისას რა ჰქვიანთ, რომელნიც თავს ზედ ძირზედ იბმენ? **ძ ი რ თ ა გ ა.** რომელი მცენარე ბოსტნისა ძილის წამალი? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: ხახვი და სტაფილო, ბოლოკი და კიტრი, ნესვი და საზამთრო?

**ანდაზები:** ახალს კიტრს და ახალს ამბავს ძვირად ნუ იყიდი, მალე გაიაფდება.—ნიორმა ძმარშიაც კი სამი წელიწადი შეირჩინა თავისი სიმყრალე.

**გამოცანები:** თოკი სვამს, ხბო იბერება.—შეიქმნა ხმა და ძახილი, მრავალი წაიქცევისა, უწყალოდ ჰყრია დაჭრილი, სისხლი არ დაიქცევისა.

**საპასუხო და საწერი:** სიმინდი... წიწმატი... ჭარხალი... მრავალძარღვა... ფეტვი... ახალოხი... სტაფილო... მუხუდო...

**ქ**ალია... **ა**ქლემი... **ა**ბზინდა... **ც**ერცვი... **შ**ვრია... **რ**ძიანა... **ი**ა... **ს**ატაცური... **მ**იმინო... **ქ**ინძი... **ღ**ომი... **რ**წყილი... **ბ**ოლოკი... **ყ**ვავი... **ზ**ეწარი... **ქ**აფქირი... **ფ**ლავი... **ხ**აშხაში...

**დ**ასწერეთ, რითი ჰგავს ერთმანეთსა სიმინდი და ცერცვი და რითი გაირჩევა?

---

## ირემი და ვენახი.

**ი**რემი მონადირეებს ვაზებში დაემალათ. **მ**ონადირეებმა თვალიდგან დაჰკარგეს ნადირი და ასცდნენ. **ი**რემს გაეხარდა და კორტნა დაუწყო ვაზების ფოთლებსა. **ფ**ოთლებმა ნძრევა იწყეს. **მ**ონადირეებმა შენიშნეს ესა და სთქვეს: ნადირი უთუოდ იქ დაგვემალაო; ესროლეს თოფი და დასჭრეს ირემი. **კ**ვდებოდა ირემი და თან ამბობდა: „ახია ჩემზედ, ფოთლებმა მე დამმალეს, სიკეთე მიყვეს და მე კი იმათ კორტნა დავუწყეო“.

**გამოცანები:** **მ**ამა კოჭლი, დედა ლამაზი, შვილი გიჟი.— **მ**ამა დაგრეხილი, დედა დაჭყლეტილი, შვილი გადარეული.

## ეკალი და მოხუცი.

**ე**კლისა ადგილს ამოსვლა ეკლისა არის წესია;
**მ**ოხუცი იმას მოიმკის, რაც სიყრმით დაუთესია.

## ბერი კაცი და ნამყენი.

**ე**რთი ღრმად მოხუცებული ბერი კაცი ბაღში მსხალს ამყნობდა. **მ**ივიდა ერთი ყმაწვილი და უთხრა: „ბიძია, რას ეწვალები, შენ ხომ მაგის ნაყოფს ვეღარ მოესწრებიო?“— **ვ**იცი, რომ ვერ მოვესწრობი, მაგრამ სხვანი მოესწრობიან, გაიხარებენ, მომიგონებენ და ცხონებას შემომითვლიანო. **ფ**უტკარიც კი მარტო თავისთვის არა შრომობს და ადამიანმა როგორ არ უნდა იზრუნოს თავისი მოყვასისათვისაო.

**გამოცანა:** **ხ**არი ბოსელში შევაგდე, კუდი ხელში შემრჩა.

## ბალი და ჩიტები.

დამწიფდა ბალი, დაშაქრდა, გამოსჩანს ვითა ბროლია,
და მის გარშემო შეუდგათ ჩიტებსა სიხარულია.
ჩიორაები სტუმრადა დახუნძლულს ხეხილს სწვევიან
და ლხინით, ნაზი ჭიკჭიკით ტკბილს მარცვლებს შეექცევიან.
არ დაგიდევენ ცელქები გლეხის წუხილსა, ჩივილსა,
ხილსა ჰკენკავენ, არ სწყვეტენ ხმა-მაღლა ჟივილ-ხივილსა.
აგერ გამოძღნენ ყველანი, ბალიდგან წამოიშალნენ
და ამწვანებულს მინდორში სიმღერით გამოიშალნენ.

## ძაღლ-ყურძენა.

პატარა ვანო ტყეში საქონელს აძოვებდა. ერთს ჩირგვზედ დაინახა მრგვალი და მოშავო ფერის ხილი. ეს უთუოდ ალუბალიაო, იფიქრა ვანომ; მოგლიჯა ერთი მარცვალი და შეჭამა. ცოტა არ იყო ეგემა. დაუწყო ჭამა და მთელი ჩირგვი გაჰკრიფა. უცებ გულმა რევა დაუწყო და მუცელმა გლეჯა. ძლივს მოახწია შინამდის. დედა მაშინვე სოფლის სკოლის მასწავლებელთან გაიქცა წამლისათვის. მასწავლებელმა რო ბავშვს გამოჰკითხა, სთქვა: ძაღლ-ყურძენა უჭამია და იმას მოუწამლავსო. მაშინვე თბილი რძე ბლომად ასვა, რომ ბავშვს პირღებინება ასტეხოდა და ნაჭამი შხამი ამოერწყია. პირღებინება მართლა აუტყდა და სიკვდილს ძლივს-ძლივობით გადაურჩა გაუფრთხილებელი ბავშვი.

## საპასუხო.

ხვნა არის მოქმედება, გუთანი არის საგანი. ყურძენი არის საგანი, კრეფა არის მოქმედება. მოქმედებაა, თუ საგანია ჭამა? პური? სმა? ღვინო? ლეწვა? ძნა? კალო? თოხნა? ხორბალი? ფქვა? ყანა? მკა? ვენახი? ტირილი? კრავი? ახალოხი? სიცილი?—დამისახელეთ ათი სხვა მოქმედება და ათი სხვა საგანი.

## ვაშლი.

მაღლა ფოთლებში ელვარებს ვაშლი, სისხლივით წითელი,
მას აქეთ-იქით აქანებს სიო საამო და ნელი.
დიდი ხანია შესცქერის მაღლა ვაშლს ცელქი შაქარა;
ოხ, ნეტავ ერთი მოსწყდესო, ამბობს თვისს გულში პატარა.
თითქო ქარმაო უსმინა, ხე შეარხია გრიალით,
ძუნწში მოსწყვიტა ნაყოფი, ძირს მოდის ბზრიალ-ტრიალით.
ყმაწვილმა ხელი დასტაცა, ქარს მადლი უძღვნა გულითა
და სახლისაკენ მოჰკურცხლა აღვსილმა სიხარულითა.

## ხეების ბაასი.

ხეები ერთმანეთს შეებნენ: არა, მე გჯობივარ და არა მეო. მუხამ სთქვა: ყველაზედ უკეთესი მე ვარ: ფესვები ღრმად ჩამიშვია მიწაში, ღეროც სხვილი მაქვს, ჩემი მაღალი ტოტები ცაში იცქირება და ქარიშხალი სხვა ხეებსავით თავს ვერ დამიდრეკსო.

ვაშლის ხემ ბაღიდგან გასძახა: ძმობილო, ტყუილად ტრაბახობ: შენს რკოს მარტო ღორები კადრულობენ და ჩემი წითელი ნაყოფი მეფის სუფრასაც კი ამშვენებსო.

ფიჭვმა ორივეს ასე უპასუხა: ძმობილნო, თქვენ ორივენი ზამთარში საცოდავად ტიტვლდებით და მე კი მაშინ ლამაზი და მწვანე კოკოჩანებით ვარ შემოსილი; გლეხს ბუხარსაც ვუხურებ, სახლებსაც ვუნათებ და სადგომსაც ვუშენებო.

## მარწყვისა და კიტრის ქება.

მარწყვმა სთქვა: მოვალ პირველად, მე ვერა მისწრობს ხილია,
ფერად მსგავსი ვარ ლალისა, მერე საჭმელად ტკბილია.
წინედ რა მისწრობს ტყემალი, მჟავე არის და გრილია;
მისგან სჩივიან ყველანი, ვსჭამეთ, მოგვკვეთა კბილია.
კიტრმა სთქვა: რაღა ვიკადრო საქმე ქებისა ჩემისა;
ტკბილი და მჟავე არა ვარ, კაცი რად მემოყვრებისა;

ბრილი ვარ, კაცსა გავბერავ, თავი მე არ მექებისა;
ვინცა ჩემითა გაძღება, ციება შეეყრებისა.

## სასაუბრო.

ვაშლი ხეხილია, თუ უბრალო ხე? რად ვეძახით ხეხილს? ხილი რა გვარს ნაყოფს ჰქვიან? რომელსაც ადამიანი საჭმელად ხმა-



რობს. ჩამოთვალეთ ხ ე ხ ი ლ ე ბ ი. სადაც ბევრი ხეხილი ერთად სდგას, იმ ადგილს რა ჰქვიან? რა განსხვავებაა ბაღსა და ბაღჩას შუა? რა და რა ნაწილი აქვს ხეხილს? აყვავება როდის იცის ხეხილმა? რომელი ხეხილი მწიფდება ადრე? გვიან? რომელი ხეხილის ნაყოფია ტკბილი? მჟავე? რომელი ხეხილების ნაყოფი ზის ბუდესა და ნაჭუჭში?

ყურძენს რა ისხამს? სადაც ბევრი ვაზი სდგას, იმ ადგილს რა

ჰქვიან? რა განსხვავებაა ვენახსა და ზვარს შუა? ბაგას რას ვეძახით? ვაზის ტოტებს რა ჰქვიან? რქები. ყვავილსა? კვირტი. წალამი რასა ჰქვიან? გამხმარს რქებს ვაზისასა. როდის მწიფდება ყურძენი? როცა ყურძენი იკრიფება, იმ დროს რა ჰქვიან? რასა ჰქვიან ჯაგანი? ჭაჭა? ბადაგი? მაჭარი? ჩურჩხელა ანუ ჯანჯუხი? როგორ ვაყენებთ ღვინოსა?



რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: ვაშლი და მსხალი, კაკალი და წაბლი, კომში და ატამი, ბროწეული და ლეღვი, ვენახი და ბაღი, ვაზი და ხეხილი.

რა არის მუხა? განა მუხა კი არ ისხამს ნაყოფსა? მაშ რატომ ხეხილს არ ეძახიან? დამისახელეთ ხ ე ე ბ ი. საცა ბევრი ხეებია ამოსული, იმ ადგილს რა ჰქვიან? ტყე სად უფრო ჩნდება, მთაში, თუ ბარში? რომელი ხის ფესვებსა ხმარობენ სანათად? რომელი ხეები არის ამწვანებული ზამთარ-ზაფხულ? რასა ჰქვიან მუხნარი, ფიჭვნარი, ნაძვნარი? რა სარგებლობას აძლევს კაცს ტყე? რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: მუხა და ფიჭვი, ნაძვი და ფიჭვი, ნერგი და ვერხვი. ტყე და ბაღი?

ხეებს გარდა ტყეში კიდევ რა სდგას? ჩ ი რ გ ვ ე ბ ი. რა ჩირგვები იცით? იმ ვაკე წულიანს ადგილს რა ჰქვიან, რომელიც ჩირგვებით არის დაფენილი? ჭალა. რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევ : კაკალი და თხილი, ჩირგვი და ხე?

ანდაზები: თურაშაულის პატრონი ტყეში დაეძებს კუნელსა.—ასი წლის ბებერმა იანვარში მარწყვი მოინდომა.—

**მ**წიფეს ესროდნენ, მკუხე ცვივოდა.—**ხ**ე რომ წაიქცევა, ცულიანი და უცულო ყველა ზედ მიადგება.—**ზ**ოგისა ბამბა ჩხრიალებს, ზოგის კაკალიც არაო.—**რ**ოგორიც ტყეა, იმისთანა ნადირი გამოხტის.

**გამოცანები:** **ა**ქლემზედ მაღალი, ქუდზედ დაბალი.—**ზ**არედ ატლასი, შიგნით ათასი.—**თ**ეთრად დავქსელე, წითლად მოვქსოვე, შავად ამოვჭერ.—**ტ**ყეში ხარი შემივარდა, გამო, გამო, გიშერაო, ნაბდის ძველა იქ დააგდო, გამოვარდა შიშველაო.

**საპასუხო და საწერი:** **ბ**როწეული არის... **ხ**ეხილი... **ქ**ვრინჩხი... **მ**ერხვი... **ძ**ირტკბილა... **უ**ნაბი... **კ**ომბოსტო... **თ**ხილი... **მ**უხა... **ბ**ოლოკი... **ნ**აცარ-ქათამა... **ხ**ემაყვალა... **ნ**აძვი... **წ**აბლი... **ხ**ვართქლა... **წ**ალდი... **უ**რთხელა... **ხ**აშხაში... **ნ**ეკერჩხალი ანუ მეკენჩხალი... **ხ**მალი... **ო**ფოფი... **ს**პილო... **ბ**ზა... **ფ**ოცხვერი... **თ**ელა... **კ**ომში... **ლ**ომი... **წ**იფელა...

**დ**ასწერეთ, რითი ჰგავს ერთმანეთსა და რითი გაირჩევა: მუხა და კაკალი?

---

## ლომი და თაგვი.

**ლ**ომს ეძინა. **თ**აგვმა ტანზე გადაურბინა. **ლ**ომმა გამოიღვიძა და დაიჭირა თაგვი. **თ**აგვმა უთხრა: გამიშვი და შეგიწყალებო. **ლ**ომმა გულიანად გაიცინა და გაუშვა თაგვი.



**ზ**ავიდა რამდენიმე ხანი. **მ**ონადირეებმა ლომი დაიჭირეს და თოკით ხეზედ მიაბეს; უნდოდათ მერე მოსულიყვნენ და ცოცხალი წაეყვანათ. **მ**ონადირეები რომ წავიდნენ, ლომმა საშინელი ღრიალი მორთო. **თ**აგვს შემოესმა, მიიცუცუნა, გადაღრღნა თოკი, გაანთავისუფლა ლომი

და უთხრა: „გახსოვს, შენ რომ მე დამცინე? ახლა ხომ ჰხედავ, რომ პატარა თაგვსაც შესძლებია მოწყალება დიდისა და მძლავრის ლომისათვისაო?“

## კატა და ძეხვები.

მშიერი კატა მდიდრის საკუჭნაოში შეძვრა. იქ ხარიხაზედ მწკრივად ეკონწიალა მსუქანი ძეხვები. კატას თვალები აენთო და კბილებმა კაწკაწი დაუწყო. მაგრამ, დახე მისს ბედსა, ძეხვები ძლიერ მაღლა ეკიდა. კატა ხან კედელს ებღაუჭა, ხან პირდაპირ ძეხვებისკენ შეხტომა სცადა, ხან საცოდავად იკნავლა, იქნება რომელმამე ძეხვმა შემიბრალოს და ძირს ჩამოვარდესო; მაგრამ ვერაფერს გახდა. თვალები ტყუილად ზევით დაებრიცა, კბილში კი ერთი ნამცეციც ვერ მოიგდო. ბოლოს უკან გამობრუნდა და გულის გასაკეთებლად წაიბუტბუტა: „მართლა, დღეს ხომ პარასკევია, და ბარაქალა მე, რომ ძეხვი არა ვჭამე და მარხვა არ გავტეხეო“.



ანდაზა: კატა ვერ შესწვდა ძეხვსაო, პარასკევია დღესაო.

## მევენახის სიმღერა.

ვაზის ჭირიმე, ვაზისა, უფლისგან კურთხეულისა,
წითელის ღვინის დედაა, გამხარებელი გულისა.

ვაზო, შვილივით ნაზარდო, ულვაშებ გადგიგრეხია;
ჩაჰკონებიხარ ჭიგოსა, შუაზედ გადგიტეხია.
ჭირიმე შენის ფესვისა, მოვკვდები მე შენს ძირშია;
შენით ვარ მხნე და გულადი, იმედით გასაჭირშია.
შენის ზედაშის მადლს ვფიცავ, შენ არ მოგაკლო ბარია,
გაგსხლა, შეგჴყელო, გაგთოხნო, არც კი ჩნდეს მონათხარია,
შეგფურჩქნო, გაგალამაზო, როგორც რომ პატარძალია;
არა დავზოგო მე შენთვის ჩემი ღონე და ძალია.
ვაზის ჭირიმე, ვაზისა, უფლისგან კურთხეულისა;
წითელის ღვინის დედაა, გამხარებელი გულისა.

## საპასუხო.

ნერგი არის საგანი, ნედლი არის თვისება. შაქარი არის საგანი, ტკბილი არის თვისება. თვისებაა, თუ საგანია ქალალდი? თეთრი? შავი? მელანი? ღვინო? წითელი? ბურთი? მრგვალი? მწარე? ბოლოკი? ძმარი? მჟავე? ბოროტი? კეთილი? მუხა? მწვანე? დამისახელეთ ექვსი საგანი და თორმეტი თვისება.

## მარგალიტი.

გლეხმა გზაზედ ძვირფასი მარგალიტი იპოვნა; ადგა და საჩუქრად მეფეს წაუღო. სასახლეში რო მივიდა, კარის-კაცმა უთხრა, რასაც მეფე გიწყალობებს, თუ იმის ნახევარს მე მომცემ, შეგიშვებ მეფესთან, თუ არა-და აქედგან დაიკარგეო. გლეხი ნებას დაჰყვა. კარის-კაცმა შეიყვანა მეფესთან. მეფემ ჰკითხა გლეხსა: „რა საჩუქარი მოგცე ამ ძვირფასის ძღვენისათვისაო?" გლეხმა მოახსენა: „მე გთხოვთ, ორმოც-და-ათი მათრახის დაკვრით დამასაჩუქროთო; მაგრამ რადგანაც პირობა მიველი შენის სასახლის კარის-კაცსა შუაზედ გავუყო საჩუქარი, ამიტომ ოც-და-ხუთი მათრახი მე დამკრან და ოც-და-ხუთი მაგას გადუჭირონო". მეფემ გულიანად გაიცინა, კარის-კაცი მაშინვე გააგდო და გლეხს-კი ასი თუმანი უწყალობა.

## სასაუბრო.

ქვაბებს რისას აკეთებენ? სპილენძისას. თოფს რითი სტენენ? ტყვიითა. ცული რისაა? რკინისა. კარგს დანებს რისას აკეთებენ? ფოლადისას. თეთრი ფული რისაა? ვერცხლისა. ყვითელი ფული? ოქროსი. ქვაბებს რითი ჰკალავენ? კალითა. სარკეს უკანა პირზედ ბჭყვრიალა რა უსვია? სინდიკი ანუ ვერცხლის წყალი. ყველა ამ ნივთებს რა საერთო სახელი ჰქვიან? ლ ი თ ო ნ ე ბ ი. მათში რომელი ძვირფასია და რომელი იაფი? ფულს გარდა რა ნივთებს აკეთებენ ვერცხლისასა? ოქროსასა? რა ნივთები კეთდება რკინისა? ფოლადისა? სპილენძისა? შეადარეთ ვერცხლი და ოქრო, რკინა და სპილენძი, ტყვია და კალა.

ტალიც ლითონია? არა, ტალი ქვაა. დამისახელეთ ქ ვ ე ბ ი. სიპი ქვა, თლილი ქვა, მარმარილო, შიფერი. რისთვის არის საჭირო ქვები? ალმასი რაღაა? ძვირფასი ქვაა. კიდევ რა ძვირფასი ქვები იცით? ფირუზი, მარგალიტი, ლალი, ბრილიანტი, იაგუნდი, ზურმუხტი. რისთვის ხმარობენ ძვირფასს ქვებსა? სამკაულად. რომელი ძვირფასი ქვითა სჭრიან მინასა? ალმასითა. შეადარეთ: ტალი და სიპი-ქვა, ფირუზი და მარგალიტი.

**ანდაზები:** Ⴋგორავს ქვას ხავსი არ მოეკიდება.—Ⴂაუთლელი სჯობს ალმასი გათლილსა ფირუზანასა.—Ⴐკინას ჟანგი სჭამს, კაცის გულს დარდი.—Ⴄრთი რეგვენი მოიქნევს ძვირფასს ალმასს და ზღვაში გადააგდებს, ათასი ჭკვიანი რომ მიადგეს, ველარ ამოიღებს.

**საპასუხო და საწერი:** Ⴒალი... Ⴞეკაკუნა... Ⴐკინა... Ⴈაგუნდი... Ⴚარცი... Ⴑინდიკი... Ⴀლუბალი... Ⴑპილენძი... Ⴋარმარილო... Ⴀლუჩა... Ⴉალა... Ⴑათონე... Ⴊალი... Ⴘიფერი... Ⴔარშავანგი... Ⴆურმუხტი... Ⴒყემალი... Ⴙერქესკა... Ⴕონდარი... Ⴋაჩვი... Ⴘველი... Ⴒყვია... Ⴗორანი... Ⴍქრო... Ⴈონჯა... Ⴅერცხლი...

Ⴘემდეგს სიტყვებში რომელი ნიშნავს სულიერ საგანსა, რომელი უსულოსა, რომელი მოქმედებასა და რომელი თვი-

სებასა: კედელი, მაგარი, აშენება, მღვდელი, მადლიანი, წირვა, ღონიერი, კამეჩი, რძიანი, რბენა, რძე, ღერო, ჩხრიალი, ჩურჩხელა, ჩამოკიდება, ხმელი, წყალი, წერვა, ცხელი, ლაპარაკი, ოქრო, გადაგდება, ყვითელი, ოთხ კუთხიანი, კლიტე, ლიპი, ყინული, პტყელი, ხბო, ზაქი, სახნისი, სასწავლებელი, სწავლება, ბეჯითი.

დასწერეთ, რითი განსხვავდება ერთმანეთისაგან ქვა და მცენარე.

---

## ი რ ე მ ი.

Оირემმა წყალში ჩაიხედა და თავისი ჩრდილი დაინახა. ძალიან მოეწონა თავისი გრძელი და შტოიანი რქები. მერე ფეხებზედ დაიხედა და სთქვა: რა ლამაზი ვიქნებოდი, ეს წვრილი და გრძელი ფეხები რომ არ მაუშნოებდესო. უცებ ტყიდგან გამოხტა ლომი და გაექანა ირმისაკენ. Оირემი ტრიალს მინდორზედ ისარივით გაეშვა. ლომი უკან დარჩა. მაგრამ, როცა ირემი ტყეში შევარდა, რქები გაეხლართა ხის ტოტებში. ლომი მივარდა და დაიჭირა.



Оღუპებოდა ირემი და ამბობდა: ჰაი, შე სულელო, ჩემო თავო! რასაც იწუნებდი, იმათ ხიფათს გადაგარჩინეს, და რაც მოგწონდა, იმათ კი დაგღუპესო.

## მ უ ქ ა რ ა.

Мთვარიანი ღამე იყო. სოფლის ტოლ-ტოლი ბიჭები კალოზედ იყვნენ მოგროვილნი და ლაზღანდარობდნენ. სანდრომ უთხრა: „თქვენზედ ხელის გასვრა არ მინდა, თორემ ყველას

ერთად დავგლახავდითო". ბიჭებს გული მოუვიდათ, მისცვივდნენ სანდროსა და გალახეს. მერმე მასხარად აიგდეს: „ჩვენს უძლეველს მდევს გაუმარჯოსო." „მთვარიანი ღამე არ ყოფილიყო, მე თქვენ გიჩვენებდითო", უთხრა მუქარით სანდრომ.— რას გვიჩვენებდიო?—„რასაო? დავიმალებოდიო".

## გ ა ზ ა ფ ხ უ ლ ი.

ზაზაფხულდა, ბუჩქის ძირას თავს იწონებს ნაზი ია;
ჩვენ სალხენად კოკობს ვარდსაც ეშხით გული გაუღია.
ხავერდივით მწვანე ბალახს აბიბინებს სიო ნაზად,
თითქოს უნდა დაეფინოს იმ ყვავილებს ფიანდაზად.
მაღლა მთიდგან წმინდა წყარო მოჩქრიალობს ჩუხჩუხითა,
თითქოს ნანას ეუბნება ძუძუ-მწოვრებს ტკბილი ხმითა.
ხის ტოტებზედ ჩიტუნები ფრთხიალობენ, სრიალობენ;
აშენებენ მაღლა ბუდეს, დაჰხარიან და გალობენ.
და მახლობლად იქვე თავი მოუყრიათ ყმაწვილებსა,
ამღერიან და თან ჰკრეფენ სხვა-და-სხვა ფერს ყვავილებსა.

## ვ ი რ ი ს ჭ კ უ ა.

მარილით დატვირთული ვირი მდინარეში გადიოდა; წაიფორხილა და წყალში ჩაწვა. მარილი დადნა, საპალნე ბევრად შეუმსუბუქდა და ვირი ადვილად ადგა. „ეს კარგია, შენმა მზემ", იფიქრა ვირმა: „წყალმა კიდეც გამაგრილა და საპალნეც შემიმსუბუქა; კვლავისათვის ამას კარგად დავიხსოვნებო". რამდენისამე დღის შემდეგ ამ ვირს ღრუბელი აჰკიდეს და იმავე გზაზედ წაიყვანეს. შუა წყალში რო შევიდა, ვირი განძრახ წაიქცა: ეგონა ტვირთი ეხლაც შემისუბუქდებაო. ის კი არა, ღრუბელი წყლით გაიჟღინთა, ტვირთი საშინლად დამძიმდა, უგუნური ვირი ველარ წამოდგა და დაირჩო.

გამოცანები: წყალში ჩავაგდე, წყლად გადაიქცა, ცეცხლში ჩავაგდე—ხმად გადაიქცა.—ას მუცლიანი ბებერი სულაც

არ ხმარობს საჭმელსა, ლოთი კი ასეთი არის, ვერ მოაჭარბებ სასმელსა.

## მზე და მთვარე.

ნათელმა მთვარემა ბრძანა, ბევრით მე ვჯობივარ მზესა;
დაჯდა, დასწერა წიგნები, ზენა ქარი მიათრევსა.
მზეს რო კაცი მიუვიდა, მზე ძალიან გაჯავრდესა:
მე და ვარ და ის ძმა არის, რად ვძულდებით ერთმანეთსა;
ავი ამინდი რომ დადგეს, ის ხომ ვერ გააშრობს გზებსა;
ცივანა კაცს ვერ გაათბობს, თუ არ დაანთებდა ცეცხლსა.
თუ ეს სიტყვა ტყუილია, ჰკითხევით ღამის მეხრესა...
ღამის-მეხრე დაიბარეს, ულვაშებზედ ისვამს ხელსა.
„დაჯექ, ბიჭო, სწორეთა სთქვი, თორემ მიგცემთ სატანჯველსა."
დასვეს და ალაპარაკეს, მეუფე ყურს დაუგდებსა.
„მე უმზეოდა ვერ გავძლებ, ღამით კი გავტეხავ ბნელსა,
დღისით შევზვერავ ბალახებს, ღამით მივრეკ საქონელსა."
ერთი მაზარა უბოძეს, ღამით მავალია ესა.
ღვინოზედ კაცი გაგზავნეს, ორნივე შეარიგესა.
ცისკარი მოჩანჩალებდა, თავისს ტყავსა მოათრევსა;
გათენებისას ამოდის, პანღური ჰკრეს, გააგდესა.
შუქურ-ვარსკვლავი მობრძანდა, ის ძალიან დაათვრესა;
ხალათი გამოუცვალეს, კაი ჩოხა ჩააცვესა.

## მეცხვარე და მარტი.

ერთხელ მეტად თბილი ზამთარი დადგა, და ისე გავიდა, რომ მარტამდის მეცხვარეს ერთი სული ცხვარიც არ დაჰკლებია. მეცხვარე სიხარულით ფეხზედ აღარ იდგა და სულ ზამთრის ქებაში იყო; მაგრამ დადგა მარტი, მოიტანა თან ქარიშხალი, თოვლ-ჭყაპი, კორიანტელი და მეცხვარეს ფარა თითქმის მთლად გაუჟლიტა.

გავიდა ეს წელიწადი, დადგა მეორე ზამთარი. ისეთი ცუდი ამინდი დაიჭირა, რომ ცხვრის ფარას სულ ლასლასი

გაჰქონდა. მეცხვარემ იმედი გადაიწყვიტა, რადგანაც მარტის ავდარს იმისი მისუსტებული ცხვარი სრულიად ველარ გაუძლებდა. მაგრამ დადგა მარტი და ისეთი მშვენიერი დარი დაიჭირა, ისეთი ბალახი მოიყვანა ნაადრევად, რომ ცხვარი მოსულიერდა, ღონეზედ მოვიდა და მთლად გადურჩა ზამთარსა.

მაშინ მეცხვარემ სთქვა: მარტი რომ წინ გედოს, ზამთარს ნურც აქებ და ნურც აძაგებო.

## სასაუბრო.

**რასა ჰქვიან დღე? ღამე? დამისახელეთ დღის ნაწილები! ჩამომითვალეთ ღამის ნაწილები! დღისით რა ანათებს და ათბობს ქვეყანასა? ღამით კი არაფერი ანათებს? ათბობს, თუ არა დედამიწას მთვარე და ვარსკვლავები? რა გადაეფარება ხოლმე მზესა, მთვარესა და ვარსკვლავებსა? მაშ ღრუბლები უფრო ახლო უფილა ჩვენზედა, თუ ცის მნათობები? რითი გაირჩევა დღე და ღამე ერთმანეთისაგან? მზე და მთვარე?**

**როცა ცხელა, იმ დროს წელიწადისას რა ჰქვიან? როცა ცივა? როცა თბილა? როცა გრილა? ზაფხულსა, ზამთარსა, გაზაფხულსა დ შემოდგომასა საერთოდ რა სახელი ჰქვიან?—წელიწადის დრონი. რად ცივა ზამთარში? ზაფხულში რაღად ცხელა? როდის არის დიდი დღეები და პატარა ღამეები? დიდი ღამეები და პატარა დღეები? როდის სწორდება დღე და ღამე? რითი გაირჩევა ერთმანეთისაგან ზამთარი და ზაფხული, გაზაფხული და შემოდგომა?**

**ანდაზები:** ღრუბლიანი დღე პატარძალს დილა ეგონა.— დილას ოქრო ხარ, სტუმარო, საღამოს ვერცხლად იქცევი; თუ ხანი დაგიგვიანდა, სპილენძად გადაიქცევი.— მზეს ვინც ტალახს ესვრის, მზემდის ვერ აუწევს, მასვე თავზედ დაეცემა.

**გამოცანები:** მოვიდა თეთრი მოზვერი, გააგდო შავი მოზვერი.—ერთი რამ ქვეყანაზედ ყოველს თვეს იბადება, მინამ თვე დადგებოდეს, ის კიდევაცა კვდება.—უენოდ ლაპარაკობს, უფეხოდ მარდად დარბის, კაცთან ხშირად ბაასობს, თუმცა

უსულო არის. — აბლი, ბაბლი, ვერცხლის ტახტი, მზით ავი-ღე, მთვარით დავდგი.

**საპასუხო და საწერი:** დასწერეთ, რას აკეთებენ გლეხები: ზაფხულში, ზამთარში, გაზაფხულზედ და შემოდგომაზედ?

---

## ღარიბი გლეხი.

იყო ერთი ლატაკი გლეხი. იმისს ბედზედ არ მოიპოვე-ბოდა არც სახნავი, არც სათესი, არც სახლი და არც კარი. წავიდა ქალაქს სამუშაოდ და გზაზედ ერთი ქილა ერბო იპოვნა.



აიღო ქილა, ყურში ჯოხი გაუყარა და მხარზედ გაიდო. მიდის გზა-გზა და თან ამას ამბობს: „მომხედა ღმერთმა და ჩემი გამდიდრება ინება: ჩავალ ქალაქში, ერბოს მანეთად გავყიდი, იმ ფულით თორმეტ სამამლე ვარი-კას ვიყიდი, დავზრდი, დავკოდავ და ყვერულებად დავასუქებ; მერმე ჩავი-ყვან ქალაქს და თითოს ათ-ათ შაურად გავყიდი. ნაშოვნი ფულით გოჭებს ვიყიდი, დავასუქებ და ოროლ მანეთად გავყიდი. შემდეგ სა-ხარე ხბორებს ვიყიდი, ხარებად დავზრდი, გავიმართავ ურემ-სა, გუთანსა; მოვხნავ, მოვთესავ და აშენებული შევიქნები“. ამ ფიქრში რომ არის, ვითომც ურემს შეშა კიდეც დაუდო და ქალაქს გასასყიდად მიაქვს: „აქ ხომ ხარი ძნელად გა-ივლის, ხმა უნდა გავცეო“. შესძახა: ჰაამოო, და თან ჯოხიც მოუქნია. ერბოს ქოთანი ძირს დაეცა, ლუკმა-ლუკმად იქცა და ერბოც სულ დაიღვარა. დარჩა ჩვენი ოცნებიანი გლეხი ისეთივე ლატაკი, როგორიც იყო.

**ანდაზა:** ბავშვი ჯერ არ დაბადებულიყო და აბრამს კი არქმევდნენო.

## გ უ თ ა ნ ი.

გუთანო, ქრისტეს ნაკურთხო, ღრმად გაუარე კვალია,
რომ შემოგვნატროს სუყველამ, მგზავრს ჩვენზედ დარჩეს თვალია.
შენი იმედით ვცოცხალვარ, რომ შენით ვჭამო პურია;
შენა გმსახურებ, შენცა მე საქმე გამიწყე ძმურია.
გაუსვი სახნის-საკვეთი, ნალესი ალმასივითა,
გადააშავე ყამირი, აღარ აივსოს თივითა.
ჭირიმე შენი, გუთანო, ნაკურთხო ქრისტეს ჯვარითა;
არ მიღალატო, კვნესამე, ბედ-შავ არ მომკლა ჯავრითა.

## ოთხი სურვილი.



ნიკომ პატარა ციგით ბევრი იცურავა თოვლზედ, მერმე გაწითლებულმა და გახარებულმა მამასთან მიირბინა და უთხრა: „უჰ, მამილო! რა კარგია ზამთარი, ნეტავი სულ ზამთარი იყოსო“. — შენი სურვილი ჩემს უბის წიგნში ჩასწერეო, უთხრა მამამ. ნიკომ ჩასწერა.

დადგა გაზაფხული. ნიკომ პეპელეებს ბევრი სდია, ბევრი ყვავილები მოჰკრიფა და ლამაზი კონები შეჰკრა; მერმე მამასთან მიირბინა და უთხრა: „რა მშვენიერია ეს გაზაფხული! ნეტავი სულ გაზაფხული იყოსო“. მამამ ნიკოს ეს სურვილიც თავისს უბის წიგნში ჩააწერინა.



მოვიდა ზაფხული. ნიკო და იმისი მამა სამკალში ერთად წავიდნენ. ბავშვი მთელი დღე დიდს სიხარულში იყო: ხან ხელეურს ჰზიდავდა, ხან წყალში ბანაობდა, ხან მარწყვსა

ჰკრეფდა და ხან მწყრებს დასდევდა. საღამოზედ რო მამასთან მივიდა, უთხრა: „უჰ, დღეს რამდენი ვისიამოვნე! რა კარგი



იქნებოდა, რომ სულ ზაფხული ყოფილიყო!“ ეს სურვილიც ნიკოს მამამ თავისს წიგნში ჩააწერინა.

დადგა შემოდგომა. ბაღები მწიფე ხილით სავსე იყო; ვენახებში დამწიფებული მტევნები ვაზებზედ დნებოდა. ნიკომ



თავიანთს რთველში ბევრი აკიდო ასჭრა და საღამოთი მამას უთხრა: „შემოდგომა ყველა დროს სჯობნებიაო!“ მაშინ მამამ უბიდგან წიგნი ამოიღო და ნიკოს წააკითხა ყველა იმისი ჩაწერილი სიტყვები. ნიკო მაშინ ცხადად მიხვდა, რომ ყოველი დრო თავისს რიგზედ კარგი ყოფილა.

გამოცანა: ერთსა ალვისა ხეზედა თორმეტი ტოტი აბია, სცვივა და სცვივა ფურცელი, ისევ იმდენი ასხია.

## გაშვებული ჩიტი.

ბუშინ გავუღე გალიის კარი
ჩემს დატყვევებულს უცხო ფრინველსა
და ჩვეულებრივ სიმღერა მტკბარი
მოჰფინა ეშხით ტყესა და ველსა.
ზაფრინდა იგი, შემოჯდა ხესა,
შესტრფიალებდა მშვენიერს დღესა,
იმ სიმღერაში მლოცავდა მეცა
დღისით, ბინდისას, დილით, ღამეცა.

## ს ა ჰ ა ს უ ხ ო.

სურები დაიმტვრა, სურა გატყდა. ტომრები აწყვია, ტომარა სძევს. ყვავები დავხოცე, ყვავი? ხარები გავრეკე, ხარი? წიწილები წავასხი, წიწილა? კრუხები ჩავსხი, კრუხი? ქვები ავკრიფე, ქვა? ვაშლები ჩავყარე, ვაშლი? კალმები დავყარე, კალამი? ნამყენმა ვაშლები მოისხა, ვაშლი? მარცვლები დავაბნიე, მარცვალი? მსხლები ჩამოცვივდა, მსხალი? ქვები ჰყრია, ქვა? კამეჩები დამეხოცნენ, კამეჩი? მწევრები მოვასხი, მწევარი?

## კოღო და ლომი.

კოღომ ლომი სამრად გამოითხოვა. ლომს ეს საცინლადაც არ ეყო. კოღომ იწყინა, გაგულისდა, გაექანა და შიგ ცხვირში ეცა. დაუწყო მწარედ კბენა ტიტველა ცხვირსა და ტუჩში. ლომს ძალიან ემწარა. იწყო ფეხების ცემა ცხვირ-პირზედ, ეგონა, კოღოს მოვახვედრებ და მოვკლავო. მაგრამ კლანჭებით თავ-პირი სულ დაიკაწრა და კოღო კი ვერ მოიშორა. ბოლოს ლომი საცოდავად დაქანცული დაეცა მიწაზედ.

გამარჯვებულმა კოლომ შინისკენ მხიარული ბზუკუნით გასწია; მაგრამ გზაზედ უცებ წააწყდა ობობას ქსელსა და შიგ გაება. მივარდა ობობა და წუწვნა დაუწყო. კვდებოდა კოლო და ამბობდა: „ძლიერს ლომს მოვერიე და, დახე, წუწკი ობობასაგან კი ვიღუპებიო“.

## მარტი და აპრილი.

მარტმა სთქვა: „თოვლ-ჭყაპს ვაპირებ, ღმერთო მიმართე ხელიო,
ცხვარი და ძროხა გავწყვიტო, არ ვუშვა ჭაკი ცხენიო;
ღრანტე ხევები ავავსო, არ სჭამდეს ტურა, მგელიო“.
აპრილმა შემოუთვალა: „მარტო ხარ ჭკუა თხელიო:
სახნის-საკვეთი დავპიროთ, გუთანს ვუმართოთ ხელიო:
ურემში შევდვათ უღელი, შევაბათ ყოყინებიო;
ჯერ ქერები დავათავოთ, მერმე ყანებს ვყოთ ხელიო“.

## სასაუბრო.

ბალახს რა თვეში სთიბავენ? პურს რა თვეში მკიან? მკათათვეს რა თვე მოსდევს? თიბათვე, მკათათვე და მარიამობისთვე რომელი დროის თვეებია? **ზაფხულის თვეები.** სიმინდის მოჭრა და ყურძნის კრეფა რომელს თვეში იციან? ღვინოს რომელს თვეში აყენებენ? ღვინობისთვეს რა თვე მოსდევს? ენკენისთვე, ღვინობისთვე და გიორგობისთვე რომელი დროის თვეებია? **შემოდგომის თვეები.** ქრისტეს შობას რა თვეში ვუქმობთ? ახალი წელიწადი რომელს თვეში დგება? დიდი ქარები რომელმა თვემ იცის? ქრისტიშობისთვე, იანვარი და თებერვალი რა დროის თვეებია? **ზამთრის თვეები.** თებერვალს რა თვე მოსდევს? რომელ თვეში იმოსება მინდორი ბალახითა და ტყე ფოთლითა? რომელ თვეში გაიშლება ხოლმე ყვავილები? მარტი, აპრილი და მაისი რა დროის თვეებია? **გაზაფხულის თვეები.** ზაფხული, შემოდგომა, ზამთარი და გაზაფხული ერთად რას შეადგენს? **წელიწადსა.**

წელიწადს რამდენი დრო აქვს? თვე რამდენიღა აქვს? თვეში

რამდენი კვირაა? კვირაში რამდენი დღეა? დამისახელეთ კვირის დღეები.

ანდაზა: მარტი პატარძალია, დღეში სამჯერ მოირთვება და სამჯერ მოიფუშება.

ენის გასატეხი: საყდარშია თეთრი მტრედი, ფრთა თეთრი და ფრთა ფარფატი.

საპასუხო და საწერი: ორშაბათი არის დღე კვირისა... ზაფხული არის დრო... იანვარი არის თვე... პარასკევი... ზამთარი... დილა არის ნაწილი... მაისი... შუაღამე... შემოდგომა... მკათათვე... შუადღე... გაზაფხული... სტაქანი ანუ ჭიქა... ბინდი... შაბათი... არწივი... საღამო... კაბა... თიბათვე... სამშაბათი... თებერვალი... ხუთშაბათი... ენკენისთვე... აპრილი... საწერელი... ხმალი... რკინა... ღვინობისთვე... მარტი... ბერვა... ხორკლიანი... დაგლეჯილი... ტრიალი... ლეწვა... ცისფერი...

---

## ერთგული პატარა ქალი.

პატარა მაროს დედა ავად გაუხდა. ექიმმა ავადმყოფს მწარე წამალი მისცა დასალევად. დედას ამ მწარე წამლის დალევა მეტად ეზიზღებოდა. მარომ ეს რო შენიშნა, უთხრა: „დედილო, გენაცვა, ეგ მწარე წამალი მე მომე, შენს მაგიერად მე დავლევო“.

ანდაზები: კაი შვილი დედის გულის ვარდიაო. — შვილმა რომ დედის გულისათვის ხელზედ ერბო-კვერცხი მოიწვას, იმისს ამაგს მაინც ვერ გადიხდის.

## მ ე რ ც ხ ა ლ ი.

ჩემს ფანჯრის ზევით მერცხალი
ბუდეს უკეთებს შვილებსა;
ნისკარტით მოაქვს ბუმბული,
ფეხებით ჰზიდავს ჩალებსა.

მზის ამოსვლიდგან ჩასვლამდის
შრომობს, ირჯება ერთგულად,
თან მხიარულად, უწყვეტლივ
ჭიკჭიკებს თავისებურად.

საღამოს ჟამზედ დაღლილი
ეძლევა მოსვენებასა;
თავს ფრთის ქვეშ იდებს, იძინებს,
მოელის გათენებასა.

რაჟრაჟზედ ფრთას ფრთას შემოჰკრავს,
ძალად დაიწყებს ნავარდსა;
აღვიძებს მუშაკთ ჭიკჭიკით,
უქარვებს ნაღველს ჲ დარდსა.

## კ ე თ ი ლ ი ძ მ ა.

შემოდგომა იყო. ვენახში გლეხი მწიფე მსხალსა ჰკრეფდა. სანდრო ვენახის კარებთან იდგა და უცქეროდა. გლეხმა სანდრო დაინახა, დაუძახა და ერთი დიდი გემრიელი მსხალი უთავაზა. სანდროს უნდოდა ჩაეკბიჩა, მაგრამ უცებ რაღაცა მოაგონდა და შინისკენ გაჰკურცხლა. შინ ჰყავდა ავადმოფი და. „დედილო, ძეკეს მსხალი ხომ ეჭმევა?“ ჰკითხა სანდრომ დედას. — როგორ არა, შვილო! უთხრა დედამ. სანდრო იმავ წამს დაიბადა თავისის დის ლოგინთან, მისცა ძეკეს მსხალი და სიამოვნებით უცქეროდა, როცა ავადმყოფი პირს იტკბარუნებდა მსხლითა.

ანდაზა: ერთი თხილის გული ცხრა ძმამ გაიყო.

## კ ა რ გ ი კ ა ც ი.

რა კარგია კაი კაცი, კარგს საქმეზედ აგებული:
ქვეყანა ჰყავს მადლიერი, სწორის გული მოგებული.

## ს ა პ ა ს უ ხ ო.

კოკა გატყდა, კოკები? დაიმტვრა. პარკი სძევს, პარკები? აწყვია. ყვავი მოვკალ, ყვავები? ხარი გავაგდე, ხარები? წიწილა ავიყვანე, წიწილები? კრუხი ჩავსვი, კრუხები? ქვა ავიღე ქვები? ვაშლი ჩავაგდე, ვაშლები? კალამი დავაგდე, კალმები? ნამყენმა ვაშლი მოიბა, ვაშლები? მსხალი ჩამოვარდა, მსხლები? ქვა გდია, ქვები? კამეჩი მოკვდა, კამეჩები? მწევარი მოვიყვანე, მწევრები?

## ცრუპენტელა.

იყო ერთი ცრუპენტელა კაცი. ერთხელ უცხო ქვეყანაში წავიდა. შინ რო დაბრუნდა, ტყუილი ტრაბახით ყველას ყურები გამოუჭედა. „მე იქ ისეთი საოცარი რამეები ვნახე, რომ თქვენ აქ სიზმარშიაც ვერ ეღირსებითო“. აგეთი განა რაები ნახეო? ჰკითხეს მეზობლებმა. — „აი, მაგალითად, ინდოეთში ვირები ხის ტოტზედ არხეინად გადიოდნენ და გამოდიოდნენო“. ამ დროს იქვე ხის ძირში ვირი ბალახსა სძოვდა. მეზობელმა უპასუხა: „შვილოსან, თუ ეგ ცოცხალი ტყუილი არ არის, აი ეს ვირი და ეს ხე, აბა აქაც გავიდესო“.

## რძლების სიყვარული.

წიგნი არ მიმიწერია ჯერ ამის მეტად რძლისთვისა;
მოკითხვა არ შემითვლია იმ ტურფა ლამაზისთვისა;
ნეტავი, რძალო, იმ დღესა, ჩემს მაზლს მოჰყავდე ცხენითა;
ამბავი შენი მეკითხოს, გებრძანოს ტკბილი ენითა.

## პ ა ს უ ხ ი.

შენ რო წიგნი მოგეწერა, გარედ ვიჯექ ვარდის ჩრდილსა;
დაეწერა ბროლის თითსა, მარგალიტის ბაგე-ტკბილსა.
წავიკითხე და ვაკოცე, ვაკოცებ და მოვსჭამ ჭირსა;
ღამე უბეში ჩავიდებ, არ ვაღირსებ თვალსა ძილსა.
მაღლა ვზივარ და წიგნსა ვწერ, წვერი მიტყდება კალამსა,
ჩემი თავი მოგახსენებს შორით მადლსა და სალამსა.

## დაკარგული ბავშვი.

ჯვარობა იყო. მრავალი ხალხი მისულიყო ქართლის სოფელ არბოში წმიდა გიორგის ხატის სალოცავად. მთელი სოფლის გარემო გაჭედილი იყო ურმებითა და ცხენებითა. მლოცავნი ბუზებივით ირეოდნენ. უცებ ერთი ხუთი წლის გოგოცუნა გადასცდა თავისს დედასა და გზა დაჰკარგა. აქეთ

ეცა ბავშვი, იქით გაექანა, იძახოდა ხმა მაღლივ: „დედავ, დედავ“! ჭვითინებდა, სტიროდა, მდუღარე ცრემლსა ჰღვრიდა. მლოცველებს ძლიერ შეეცოდათ, გარს შემოეხვივნენ და ჰკითხავდნენ: „პაწიავ, გაგვაგებინე, ვინ არის დედა შენიო?—რა ვქნა, განა არ იცით? დედა ჩემი ის არის, ვინც ყველაზედ უკეთესიაო, უპასუხა მტირალა გოგოცუნამ.

## ორგულის ლექსი.

მრთგულის კაცის ორგულსა ხიდნი წყალს ჩაუცვივიან,
მშვილდიც გაუწყვეტს ბაწარსა, ისარნიც ელეწებიან.

## მოსამართლის ლექსი.

ძრულია ის მოსამართლე, ვინც არ გაარჩევს საქმესა;
მდიდარსა საქმეს გაუწყობს, ღარიბს მცირედსაცართმევსა.

## მეფე და მხატვარი.

იყო ერთი ცალ-თვალა მეფე. ჰყავდა მას ერთი ხელოვანი მხატვარი. მოუარა მეფეს ხუსტურმა და სთქვა: უნდა რამე მიზეზი ვუპოვო ამ ჩემს მხატვარს და დავსაჯოვო. უბრძანა: ჩემი სახე უნდა დამიხატოვო. სთქვა მხატვარმა თავისს გულში: „ახლა კი მოვიდა ჩემი აღსასრულის დღე: თუ ცალ-თვალა დავხატო, მომკლავს, როგორა მკადრეო,—თუ ორ-თვალა დავხატო, თავს მომჭრის, როდის არის ჩემი მსგავსიო“. იფიქრა, იფიქრა და ეს ღონე მოიგონა: დახატა შორს მინდორზედ ირემი, აქეთ გამოხატა მეფე, მისცა თოფი ხელში, ბრმა თვალი დაუხუჭა და საღი თვალით მიზანში ამოაღებინა ირემი. სურათი რო გაათავა, მეფეს მიართვა. მეფემ მიზეზი ვეღარა უპოვა რა და გადარჩა მხატვარი.

## სასაუბრო.

სკამებსა, სტოლებსა და ხის ავეჯეულობას ვინ აკეთებს? სახლებს ვინ აშენებს? რკინის ნივთებს ვინ აკეთებს? ქვაბებსა? პარხვა,

თმის გაკრეჭა და სისხლის გამოშვება ვინ იცის? ქუდებს ვინა ჰკერავს? წაღებსა? ტანისამოსსა? ჭურჭლის გამკეთებელს რა ჰქვიან? ვერცხლის და ოქროს ნივთების გამკეთებელს რაღა ჰქვიან? ყველა ამათი საზოგადო სახელი რა არის? ხელოსნები. რა იარაღითა და როგორ ხელოსნობენ: დურგალი. კალატოზი, მჭედელი, მკერვალი, მეჭურჭლე, ჭონი და სხვა ხელოსნები?

რას აკეთებენ: მასწავლებელი, მაზრის უფროსი, მსაჯული? ამათ რა საზოგადო სახელი ჰქვიანთ? მოხელეები.

იმ ადამიანს რას ეძახიან, რომელიც მუდამ გარჯილობაშია? მხნესა. რომელსაც გლახაკი, ავადმყოფი და ყველა უბედური კაცი ებრალება და ჰშველის? მოწყალესა. რომელიც ყველას წყენას ერიდება? მშვიდსა. რომელსაც თავისი ქონება არავისთვის ჰშურს? უხვსა. რომელიც ყოველთვის სამართლიანად ლაპარაკობს და სინდისიანად იქცევა? პატიოსანსა. მხნეობასა, მოწყალებასა სიმშვიდესა, სიუხვესა, სიპატიოსნესა რა საერთო სახელი ჰქვიან? სათნოება.

როგორს ადამიანს ჰქვიან ზარმაცი? შურიანი? ცრუ? ბოროტი? ძუნწი? ქურდი? ამპარტავანი? სიზარმაცეს, სიშურეს, სიცრუეს, სიბოროტეს, სიძუნწეს, სიამპარტავნეს რა საერთო სახელი ჰქვიან? ბიწიერება.

ანდაზები: მექურქლეს საითაც უნდა, ყურს იქით გამოაბამს ქურქელსა.—აქლემის ქურდი და ნემსის ქურდი ორივე ქურდია.—მჭედელს დანა არა ჰქონდა და ფეიქარს ხელსახოცი.—ქურდი ფიცზედ მზად არის.—ქურდმა ერთი ცოდვა ჰქმნა, დამკარგავმა ათასი.—ქურდს რა უნდა, და ბნელი ღამეო.

ენის გასატეხი: თათარი თეთრს თათარასა სჭამდა.

საპასუხო და საწერი: დალაქი... მასწავლებელი... ბეჯითობა... ქურდობა... მარიამობისთვე... მოწყალეობა... ოქრომჭედელი... დურგალი... კალატოზი... მსაჯული... კირკიტა... სიუხვე... შური... დოში... სიპატიოსნე... ბეჯა... მხატვარი... სიმშვიდე... ვერცხლი... მარტი... კომბოსტო... ჩაი... სამყურა...

მჭედელი... ფელა... თუჯი... თითბერი... ნოყიერი... იონჯა... ძანაობა... საქანელა... ლურჯი... საწნახელი...

დასწერეთ, რისას და როგორ აშენებს კალატოზი სახლებსა? რისას და როგორ აკეთებს ქურჭელს მექურჭლე?

## მოთმინება კაი საქონელია.

ორნი და-ძმანი, ყვინჩილა და ვარიკა, ერთად სცხოვრობდნენ და ერთმანეთის დიდი ხათრი ჰქონდათ. ერთხელ გაზაფხულზედ ყვინჩილა ბაღში გაიქცა და მკუხე მაყვალს კენკვა დაუწყო. ვარიკა უკან დაედევნა და მისძახოდა: „ნუ სჭამ, ძმაო, მაგ მწვანე მაყვალსა, მოითმინე, სანამ დამწიფდებოდეს, თორემ გაწყენს." ყვინჩილამ არ დაუჯერა, მკუხე მაყვალი ბევრი ჰკენკა, გახდა ავად და ძლივს-ღა მიაღწია შინა. „ვაიმე, ვაიმე," ყვიროდა ყვინჩილა: „უბედურება მეწვია, ვკვდები, დაო, ვკვდები!" ვარიკამ პიტნის ჩაი დაალევინა, ოფლი მოადინა და თავისი ძმობილი მოარჩინა.

ყვინჩილა რო მორჩა, მაშინვე მინდორში გაიქცა. ბევრი ირბინა, იხტუნავა, გახურდა და ოფლი დაასხა. ამ დროს წყალი მოსწყურდა და ცივის წყლის დასალევად წყაროზედ გაიქცა. ვარიკამ რო დაინახა, დაუძახა: „მოითმინე პატარა ხანს, ძმაო, დაისვენე, ოფლი შეიშრე და მაშინ დალიე წყალი, თორემ გახურებულს გულზედ ცივი წყალი გაწყენს, გაცივდები და ისევ ავად გახდები." ყვინჩილამ ვარიკას არ გაუგონა, დაღალულს გულზედ ცივი წყლით გაძღა და მაშინვე ციებამ ძაგძაგი დააწყებინა. ვარიკამ ძლივს-ძლიობით შინამდის მიიყვანა, დააწვინა ლოგინში და ექიმთან გაიქცა. ექიმმა მწარე წამლის სმა დააწყებინა. ყვინჩილამ ლოგინში ბევრი იკვნესა, მაგრამ საზამთროდ მაინც მორჩა. როცა კარზედ გამოვიდა, რუ გაყინული დაინახა და ყინულზედ ცურაობა მოინდომა. ვარიკა კი ეუბნებოდა: „დაიცადე, ძმაო, ჯერ ყინული თხელია, გასქელდეს და მაშინ, რამდენიც გინდა,

იმდენი იცურავე, თორემ ჩაგემტვრევა და დაირჩობიო.“ ჭვინჩილამ ახლაც არ გაუგონა თავისს დასა და ყინულზედ ცურაობა დაიწყო. ყინული უცებ ჩაუტყდა, ჭვინჩილა ჩა-ვარდა შიგ და დაირჩო.

---

## მორიელი და კუ

ერთი კუ და ერთი მორიელი დაძმობილდნენ. წავიდნენ გზასა. გასავალი წყალი დახჳდათ. მორიელი დაღონდა, გა-



სვლა არ შეეძლო. კუმ უთხრა: „ზურგზედ შე-მაჯექ, მე გაგიყვანო.“ შეაჯდა მორიელი ზურგ-ზედ. კუ რო წყალში შეცურდა, მორიელმა თავისი შხამიანი კუდით კბენა დაუწყო. კუმ ჰკითხა: „ძმაო, რას შვრებიო?“ მორიელმა უპა-სუხა: „რა ვქნა, ძმობილო, არც მე მინდა, მაგ-რამ ისეთის გვარისანი ვართ, რომ მტერსა და მოყვარეს ყველას უნდა ვკბენდეთო.“ კუმ დაი-ყურყუმელავა, მორიელი წყალს მისცა და მია-ძახა: „ძმაო, არც მე მინდა, მაგრამ ჩემი გვარი თუ დაშხამულს ტანს არ გაიბანს, გასივდება და მოკვდებაო.“

## მელიას კუდი მოწმად

მელია ერთ საქათმეს შეეჩვია და ქათმებს სულ მუსრი გაავლო. ბოლოს საქათმის პატრონმა უხერხა, ხაფანგში გააბა, დაიჭირა და მოკვლა დაუპირა. მელიამ უთხრა: „ტყუილად მკლავ, თავი არ მომიკვდება, მე ამ საქმეში უბრალო ვარო; ამ საქათმისათვის მე ერთი ვარიაც არ მომიკლია, ფეხიც არ შემომიდგამს აქა და მხოლოდ წუხელის გამიწყრა ღმერთი, ბნე-ლაში გზა დავკარგე და უნებლიედ აქ მოვეხეტეო.“ — მერმე მაგისი მოწმე გყავს ვინმეო? ჰკითხეს. — „როგორ არაო, ერ-თი ისეთი მოწმე მყავს, რომ ათზედ უფრო სარწმუნოაო.“ —

ვინ არის ეგ მოწმეო?—„ეს ჩემი პატიოსანი კუდიო,“ არხეინად მიუგო მელიამ.

ანდაზა: მელიამ თავისი კუდი მოწმად მოიყვანა.

## პატარა მდინარე

დადეგ, წყალო, და მიამბე, სად ვინ რა დაგაბარაო?
ვინა მოვიდა შენთანა, ხელ-პირი დაიბანაო?
ხომ არ ატირდა ბრალადა, ცრემლები გადმოჰყარაო?
ომში წასულსა ძმასთანა დამან რა დაგაბარაო?

## უფროსი და უმცროსი ძმა

ერთს დედ-მამას ორი ვაჟის მეტი არა გააჩნდა რა. ერთი ვაჟი მეორეზედ ბევრით უმცროსი იყო. უცებ უფროსი მძიმე ავადმყოფი შეიქმნა და სიკვდილის პირზედ იყო მისული. მამას ძლიერ ენანებოდა მზა-მზარეულად გაზრდილი შვილი და სთქვა: „თუ სიკვდილი აუცილებელია, ისევ უმცროსი რომ მომიკვდებოდეს, ის მირჩევნიაო.“ დედამ უთხრა: „სულ ერთია, რომელი თითიც უნდა მოგვჭრან, ყველა ერთ ნაირად გვეტკინებაო.“

## ს ა პ ა ს უ ხ ო

რომელს საგნებს აქვს შემდეგი თვისება: ტკბილი, მჟავე, მწარე, შავი, თეთრი, მწვანე, ყვითელი, ცხელი, რბილი, ხმელი, ფაფუკი, მაგარი, ბასრი, ჩლუნგი?

## სასაცილო ჩხუბი

ერთი მოხუცებული გლეხი გარდაიცვალა. მან თავისს ორს შვილს დაუტოვა, სხვათა შორის, ერთი „ვეფხვის-ტყაოსანი.“ ძმებს გაყრის დროს წიგნზედ დიდი ცილაობა მოუვიდათ, ორნივე მის დასაკუთრებას ნდომობდნენ და ძლიერ წაიკიდნენ. მედიატორემ უთხრა: „თქვენ ორნივემ უთუოდ მშვენიერად იცით კითხვა, რომ წიგნზედ აგრე ჩხუბობთო.“ —რა ბრძანებაა,

წიგნისა ჩვენ არც ერთს არაფერი გაგვეგებაო, უპასუხეს.— „მაშ თქვენ სწორედ იმ ორს სასაცილო ქაჩალსა ჰგვანებიხართ, ერთმანეთს რომ სავარცხლის გულისათვის თავ-პირს ამტვრევდნენ ღ დასავარცხნი თმა კი არც ერთს არ ესხაო,“ უპასუხა მედიატორემა.

## მაისის დილა

ამომავალმა მზემ წითლად შეღება მთისა წვერები,
შესძრა ყოველი სულდგმული, ააჭიკჭიკა ფრინვლები.
გადაიფურჩქნენ ათას ფრად ნამით ბანილნი ყვავილნი,
და ღაღანობენ მწვანედა შეთქვირებულნი ჯეჯილნი;
მეცხვარემ ცხვარი შეშალა ამწვანებულსა გორაზე,
პატარა მეხრემ დასძახა ლექსი რაკრაკით გუთანზე;
გოგმანა მწყერმა გააბა ჭუკჭუკი მაღალს ყანაში,
დაუზარელმა ტოროლამ მორთო გალობა ზეცაში.
ტყიდგან ისმის ბულბულისა სტვენა მეტად საამური,
თითქო მას ბანს დასძახისო სოფლის მწყემსის სალამური.
ყვავილების სუნნელება მოჰფენია გარს ყველგანა,
ჰხარობს ახლად გაღვიძული მაღლა ცა და ძირს ქვეყანა.

## ჩხუბი ადამიანის ასოებისა

ერთხელ ადამიანის ასოები წაიკიდნენ. ფეხებმა სთქვეს; „აღარ გვინდა თქვენი ტარება, თუ კარგია, თქვენ თითონ იარეთო.“ ხელებმა წამოიძახეს: „ამდენი მუშაობა თქვენთვის აქამდისაც გვეყო, ახლა თქვენ თითონ იმუშავეთ, თუ კარგიაო.“ პირმა წაიბუტბუტა: „განა სულელი ვარ, მუდამ გასვათ, გაჭამოთ, აღარ მინდა თქვენთვის საჭმლის ღეჭვაო.“ თვალები ამბობდნენ: „მოგვწყინდა ამდენი თქვენი დარაჯობა, აღარ გვინდა თქვენთვის ცქერაო.“ ყურებმაც ხელი აიღეს სმენაზედ. ასე წაიჩხუბნენ ადამიანის ასოები და შესწყვიტეს ერთმანეთის სამსახური. მაგრამ რა გამოვიდა? ყველა ასო დასუსტდა, სხეული სულ ჩამოხმა და სიკვდილზედ მისდგა. მაშინ ასოები მიხვდნენ,

რომ ჩხუბით ისინი ერთმანეთს დაჰლუპავდნენ, ისევ შერიგდნენ, ერთმანეთის დახმარება იწყეს და შეიქმნა სხეული უწინდელივით საღი და ღონიერი.

გამოცანა: ის რა სულიერია, რომ დილით ოთხ ფეხზედ დადის, შუადღისას ორზედ და საღამოს სამზედ?

## სასაუბრო.

ადამიანის სხეულის ზემო ნაწილს რა ჰქვიან? შუა ნაწილსა? ქვემო ნაწილსა? დამისახელეთ თავის ნაწილები! საქოჩრე, კეფა, პირი-სახე, ყურები, საფეთქლები.

თავი რითი ერთდება ტანთან? ჩამომითვალეთ ტანის ნაწილები! მკერდი, მუცელი, ფერდები, ზურგი, ბეჭები და ხერხემალი. დამისახელეთ ხელის ნაწილები! მხარი, მკლავი, ნიდაყვი, მაჯა, ხელის სავარცხელი, ხელის გული, ხელის ზურგი, თითები. რა სახელი ჰქვიან თვითეულს ხელის თითებსა? ცერი, სალოკი თითი, შუა-თითი, არა-თითი, ნეკი. ჩამომითვალეთ ფეხის ნაწილები. ბარძაყი, მუხლი, კანჭი, წვივი, კუნთი, კოჭი, ქუსლი, ფეხის ზურგი, თითები.

მიჩვენეთ შუბლი. შუბლ ქვემოდ რა ნაწილია? წარბებს ქვემოდ? თვალებ შუა რა ნაწილია? ცხვირის აქეთ-იქით ხორციანს ადგილებს რა ჰქვიან? ცხვირ ქვემოდ რა ნაწილია? პირ ქვემოდ? შუბლი, წარბები, თვალები, ლოყები, ცხვირი, პირი და ნიკაპი რის ნაწილები არის? პირის სახის ნაწილები.

საჭმელს რითი ვღეჭავთ? კბილებს გარედგან რა აფარია? რაში სხედს კბილები? რამდენი ყბა აქვს ადამიანსა? კბილების ძირს რომ ხორცი ჰფარავს, იმას რა ჰქვიან? პირში რა სძევს? ენის ზემოდ რა ნაწილია? კბილები, ტუჩები, ყბები, ღრძილები, ენა და სასა რის ნაწილები არიან? პირის ნაწილები. წამწამები, ქუთუთოები, კაკალი, გუგა და ბაია რიღას ნაწილები არის? თვალის ნაწილები. დამისახელეთ ცხვირის ნაწილები.

ადამიანის ხორცი რას აკრავს? ძვლებსა. ხორცში მსხვილი ძაფებივით რა არის წასულ-წამოსული? ძარღვებში რა დგას? როგორი ფერისაა სისხლი? რა ზრდის ადამიანის სხეულსა?

**ანდაზები:** მუცელი ჩემს ქვევით არის და არა ჩემს ზეითა. — მუცელს აქორებ, ქორია, აღორებ, ღორია. — სამართლით მოჭრილი ხელი არ მეტკინება. — მანამ ხმალი მოვიდოდა, ენამ თავი მომჭრა. — თეთრი კბილი, შავი გული. — ცალი ხელით ტაში არ დაიკვრის.

**გამოცანები:** წინ ზურგი, უკან მუცელი. — ერთი თახჩა მაქვს, სულ კენჭებით არის გამოტენილი. — ერთი ერდო მაქვს, ზამთარ-ზაფხულ ბალახით არის შემოსილი. — ერთი ბოსელი მაქვს, ვხვეტე, ვხვეტე, ვერ დავხვეტე. — ერთი პირსახოცი მაქვს, ვაშრე, ვაშრე, ვერ გავაშრე. — აი ჩემი თოფ-თოფელა, ცის კიდემდის მიმწვდენელი. — ბოძი, ბოძი, ბოძანდარი, ზედ გუდა და ზედადგარი, ზედ იჭყიტი, ზედ იკრიჭი, ზედ იალბუზის მთა არის, იმაშია ჭალა, შიგ ღორები წვანან. — თეთრი სცეხვს, წითელი ურევს, ოხერი იძახის: ჩამომაყარეო. —

ორნი ფრინველნი ჩემს თავსა დაბადებიდგან სხდებიან;
ამ წამს რომ ჩემთან არიან, იმ წამსა გაფრინდებიან;
სხვასა უსინჯვენ ჯავარსა, თავისას ვერა ჰხედვიან;
ახლო არიან მეზობლად, ერთმანეთს ვერა ჰხედვიან.

**ენის გასატეხი:** ერთსა კაცსა ბლისკინელსა ბლის კალათით ბლის ხიდზედა ბალი გააქვს და გამოაქვს. — ბაყაყი მყაყე ჭაობში ბაყბაყებს ბაყბაყ მდევივით.

**საპასუხო და საწერი:** ქეფა არის ნაწილი თავისა... მუსლი არის ნაწილი ფეხისა... საფეთქელი... ნიკაპი... პირის სახე... ლოყა... საქოჩრე... ღრძილი... ნესტო... წარბი... ძუთუთო... ენა... გუგა... ტუჩები... წამწამები... ძბილები... მკერდი... ყბა... ბეჭები... ნიდაყვი... სასა... ძოჭი... ბაია... მუხლი... მაჯა... ხერხემალი... ყურები... მუცელი... ბარძაყი... ძუნთი...

დასწერეთ, რითი გაირჩევა ერთმანეთისაგან ხელები და ფეხები?

---

## თავ-ნება თაგვი.

თაგვებს სორო ჰქონდათ ერთი სახლის ახლო. ამ სოროდგან ისინი მიწასა თხრიდნენ ყოველ მხრივ, მხოლოდ ერთს მხარეს ძლიერ ერიდებოდნენ. მათში ერია ერთი ახალგაზდა და თავ-ნება თაგვი. აიტეხა ამ თაგვმა: „ამ მხრისკენაც უთუოდ მიწა უნდა ვთხარო და ქონი გამოვთხაროთო“. გამოცდილმა თაგვებმა უთხრეს: „მანდეთკენ მიწის თხრას თავი დაანებე, თორემ ქონის მაგივრად კატას გამოსთხრი და თავს დაიღუპავო.“ არ დაუჯერა, სთქვა: „რა იციან ბებრუცუნებმაო.“ თხარა და თხარა მიწა და მართლა გამოთხარა, მაგრამ ქონი კი არა, ვეებერთელა მშიერი კატა. ძვდებოდა თაგვი კატის კლანჭებში და ამბობდა: „ახია ჩემზედ, უფროსებმა და ჩემზედ გამოცდილებმა ჭკვიანი დარიგება მომცეს და მე კი არ გავუგონე და მასხარადაც ავიგდეო.“

ანდაზა: თაგვმა თხარა, თხარაო, კატა გამოთხარაო.

## დათვის სიზმარი.

დათვმა სთქვა: სიზმარი ვნახე, რაც რამ თავს გადამხდებოდა:
სიმინდი ბევრი შევჭამე, ხილად არ გამიხდებოდა;
ხელი შევუწყე სკაში თაფლს, ვსვლიპე, ვინ მიმიხვდებოდა;
მეღორის ტყეში გადაველ, იქ ღორი მეგულებოდა;
ერთი ბურვაკი შევჭამე, შხამადაც შემერგებოდა;
სოფლის ბოლოს რომ გაველი, ვიცოდი არ შემრჩებოდა;
ლამაზ-ლამაზი ბიჭები თოფ-იარაღში სხდებოდა,
ლამაზ-ლამაზი მწევრები თითის ფრჩხილებზედ სდგებოდა.
გამიგდეს ისეთს მინდორსა, თვალი არ გადასწვდებოდა;
ისეთს ხევ-ხუვში ჩამაგდეს, ქორი ვერ ჩაფრინდებოდა;
დამაზილეს ბევრი ტყვია, სიკვდილი მომსურდებოდა;
იქ დადგა სისხლის მორევი, ზედ ნავი მოსცურდებოდა.
მოვიდა ყვავი, ყორანი, სვამდა და არ ილეოდა;
ორბებმა გამინაწილეს, სვავი ძვალ-ძვულით ძღებოდა.

## კოჭლი და ბრმა.

კოჭლი და ბრმა მიდიოდნენ. მიადგნენ ერთს მდინარეს, გასვლა ვერ მოახერხეს და დაღონებულები დასხდნენ წყლის ნაპირსა. წაადგა თავს მესამე მგზავრი. „რას დაძმარებულ-ხართო?" ჰკითხა. უთხრეს: „როგორ არ დავღონდეთ, ერთს უფეხობა უშლის გასვლასა და მეორეს უთვალობაო." უთხრა მგზავრმა: „ერთმა მეორისაგან ფეხები ითხოვოს, სამაგიეროდ მას თვალები ათხოვოს და ორნივე იქით ნაპირს გახვალთო." მართლა, ბრმამ კოჭლი ზურგზედ შეისვა, კოჭლმა ბრმას გზა უჩვენა და ორნივე მშვიდობით გავიდნენ იქითა ნაპირსა.

## ერთი და ორი.

შენ პირი ერთი გაქვს, ყური კი ორი; რისთვის? შენვე მიხვდი: ბევრი ისმინე, ცოტა იყბედე.

პირი ერთი გაქვს, თვალი კი ორი; რადა? იმიტომ-რომ ორჯელ გასინჯო და ერთხელ სთქვა.

პირი ერთი გაქვს, ხელი კი ორი; რადა? იმიტომ-რომ ბევრი იმუშაო და ცოტა სჭამო.

### საპასუხო.

რის ხმას ვეძახით წკარუნსა? ზუზუნსა? ჟღარუნსა? შრიალსა? ჭრიალსა? შიშხინსა? ღრიჭინსა? ხრიალსა? წანწკარსა? ჭექასა და ქუხილსა? ბუყბუყსა? შიშინსა?

## მახეში გაბმული ჩიტი.

**ბავშვები.**

გაბმულხარ, ჩიტო, მახეში? გაჩერდი, ნუღარ ფთხრიალობ!
ჩვენი ხარ, ვეღარ წაგვიხვალ, დაგვიმორჩილდი, რას წვალობ?

**ჩიტი.**

ნეტავი რისთვის გინდივართ, ბავშვებო გენაცვალებით?
გამიშვით, ჩემთვის გავფრინდე! რას გამომრჩებით წვალებით?

ბავშვები.

მერ შეგელევით, მალხაზო, აგაცდენთ ყოველს გასაჭირს:
სულ შაქრით ჩაგიტკბარუნებთ მაგ პაწაწინა ყელს და პირს.

ჩიტი.

რად მინდა თქვენი შაქარი? არ მიყვარს, ჩემთვის მწარეა.
მინდორში ვიჭერ ბუზ-პეპლებს, სხვაც ბევრი საკენკარია.

ბავშვები.

ტრიალს მინდორში, საწყალო, გაგყინავს ცივი ზამთარი,
და აქ კი ოქროს გალია შენთვის ეხლავე მზად არი.

ჩიტი.

ნუ შიშობთ! გადავფრინდები საზამთროდ თბილსა მხარესა,
ტყვეობაში კი სამოთხეც არ მინდა გულ-მწუხარესა!"

ბავშვები.

ახ, რომ იცოდე, ჩიტუნავ რა რიგად შეგიყვარებდით?
არ მოგაწყენდით, ღმერთმანი, ნიავს არ მოგაკარებდით.

ჩიტი.

ეგ, მეგობრებო, მეც მჯერა, მეფერვით უეჭველია;
მაგრამ ეგ თქვენი ალერსი რა ვქნა, რომ მავნებელია?
გალია ჩემთვის ციხეა, ეს ბავშვნო, ნუ გავიწყდებათ;
ტყვედ ყოფნა მაწყენს, ფეხებს ვფშეკ და თქვენვე გული დაგწყდებათ.

ბავშვები.

გაუშვეს, უთხრეს: „მაშ ღმერთმა აწ მოგიმართოს ხელიო!
გაფრინდი, გადაიარე ჭიკჭიკით მთა და ველიო."

## ბრმა, კოჭლი და ღატაკი.

იყო სამი ამხანაგი: ბრმა, კოჭლი და ღატაკი. ერთხელ სუფრაზედ ისხდნენ და ღვინით კარგად დაითვრნენ. ბრმამ უთხრა კოჭლსა: „შენ ეი, დიდ-დიდ ლუკმებს ნუ იტენ პირში, თორემ მზეს დაგიბნელებო." კოჭლმა უპასუხა: „აბა რას ხედავ' შე ბრუტიანო და მართლა მზე დაბნელებულო, დიდს

ლუკმას ვიდებ, თუ პატარასაო. ახი არ იქმნება შენზედ, ეხლავე წამოვხტე, კაი ღონიერი წიხლი ჩაგცხო და სული გაგანთხევინოო.“ — მოჰკალ ეგ საძაგელი და მე ვზლამო, დაუმატა ლატაკმა.

ასე სასაცილოდ ჰხდის ყველას ღვინის ქარბად სმა.

## ს ა ს ა უ ბ რ ო.

რითი ხედავთ? თვალებითა. რითი ისმენთ? ყურებითა. რითი ჰგრძნობთ გემოსა? ენითა. სუნსა? ცხვირითა. რიგი იგებთ სირბილესა და სიმაგრესა? შეხებითა. მხედველობასა, მსმენელობასა, გემოვნებასა, ყნოსვასა და შეხებასა რა ჰქვიან? ხუთი გრძნობა. თვალებსა, ყურებსა, ენასა, ცხვირსა და სხეულის კანსა ჰქვიან გრძნობის სახსრები, ანუ ორგანოები.

მე ვამბობ: ბალახი მწვანეა, ცა ლურჯია, მელანი შავია, რძე თეთრია, სისხლი წითელია,—რომელი გრძნობით ვიგებ ამასა? მხედველობითა.

ზარის რეკასა, წყლის შუილსა, სიმღერასა გალობასა, ჭიკჭიკსა, ძახილსა, ბღავილსა რომელი გრძნობით ვიგებთ? მსმენელობითა.

რომელი გრძნობა გვატყობინებს ქუხილსა? სიმწვანესა? ტკაცანსა? ლაპლაპსა? ჭყივილსა? სინათლესა? სიწითლესა? ჩურჩულსა? სიყვითლესა? სითეთრესა? სტვენასა?

მე ვამბობ: ვარდის სული მოდის, ლეშა ჰყარს,—რომელი გრძნობით გავიგე ესენი? ყნოსვითა.

რომელი გრძნობა გვატყობინებს რახუნსა? სიჭმახესა? სილამაზესა?

მე ვამბობ: შაქარი ტკბილია, კომში ანუ ბია მჟავეა, ბოლოკი მწარეა, მარილი მლაშეა,—რომელი გრძნობით გავიგე ყველა ეს? გემოვნებითა.

რომელი გრძნობით ვტყობულობთ მორთულობასა? სიმჟავესა? სიმწარესა? სიტკბილესა? საკმლის სულსა?

მე ვამბობ: ფაცარი ხმელია, ბუმბული რბილია, ყინული ლიპია, თოვლი ცივია, თონე თბილია,—რომელი გრძნობით გავიგე ესენი? შეხებითა.

**რომელი გრძნობა გვატყობინებს დანის სიჩლუნგეს ანუ სიბლაგვეს? ხანჯლის მჭრელობას? პიტნის სუნს? ქაღალდის ფერს? ცეცხლის სითბოს? წიწილის წივილს? ზამთრის სიცივეს? ძმრის სიცხარეს?**

**ანდაზები:** როგორც თვალი შორს, ისე გული შორს.— **რ**ეგვენს კაცს ჭკუა თვალში აქვს.— **ბ**რმათა შორის ცალ-თვალი არს პირველი სარდალიო.— **ყ**რუსათვის ორჯერ როდი სწირვენ.

**გამოცანება:** **ე**რთი მოლაპარაკე, ორი მაცქერალი და ორი მსმენელი ერთს კვახზედ სხედან.— **ი**ს რა მხედარია, რომ ცხენზედა ზის და თავისი ფეხები ყურებზედ აქვს გაწყობილი.— **ვ**ის უნდა ცალ-თვალა იყვეს?

**ენის გასატეხი:** **დ**ედავ, რამან დაგაბერა, რამან დაგადედაკაცა?

**საპასუხო და საწერი:** **დ**ასწერეთ, რას გვატყობინებს მხედველობა, მსმენელობა, გემოვნება, ყნოსვა და შეხება?

---

## ფუტკარი და მტრედი.

**ჯ**აფისაგან დაღალული ფუტკარი ჩავარდა წყალში და იხრჩობოდა. **ა**ხლო ხეზედ დედა მტრედი იჯდა. **თ**ვალი შეასწრო ფუტკრის გაჭირვებასა, აფრინდა, მოჰგლიჯა ნეკერჩხალის დიდი ფოთოლი და ჩაუგდო წყალში. **ფ**უტკარი ზედ შეჯდა და წყალმა ნაპირზედ გამორიყა. **გ**აიშრო მზე-



ზედ სველი ფრთები, აფრინდა და ჩხიარული ბზუილით გასწია თავისი სკისაკენ.

გავიდა რამდენიმე დღე. ბარტყებისათვის საჭმლის ზიდვით დაღალული მტრედი ხეზედ იჯდა და სთვლემდა. ამ დროს მონადირე მიეპარა მტრედსა, ამოეფარა ჩირგვსა და დაუმიზნა თოფი. ამას თვალი მოჰკრა ახლო ყვავილზედ მჯდომმა ფუტკარმა, აფრინდა, სწრაფად მოუარა მონადირეს უკანიდამა და მარჯვენა ხელზედ უკბინა სწორედ იმ დროს, როცა ჩახმახს აცემინებდა. მონადირეს სიმწარისაგან ხელი აუკანკალდა და ტყვია ასცდა მტრედსა.

**ანდაზა:** რასაც დასთესავ, იმასვე მომკი.

## ყმაწვილი და პეპელა.

ჭრელი პეპელა დაათრო და გააბრუა იამ;
მას მიეპარა ყმაწვილი, დაიჭირა და იამ.



ალერსით უთხრა პეპელას:
„თავს რითი ირჩენ შენაო?
როგორ არ ღალავს მთელი დღე
მოუსვენარად ფრენაო?“
პეპელამ უთხრა: მინდორში
მცხოვრობ მე უზრუნველადო;
იქ ყვავილები გაშლილა ჩემს საზრდოდ, საწუწნველადო.
რაც დღე მაქვს, ტკბილად ვატარებ, ჩემს ნებაზედაც დავფრენო;
მაგრამ დღეგრძელი არა ვარ, გამიშვი ნუღარ მაცდენო.
ყმაწვილმა ხელი გაუშვა, გაფრინდა ნაზი პეპელა,
და, თითქო ნიშნად მადლობის, თავს ევლებოდა ნელ-ნელა.

## თაგვები და კატა.

თაგვებს კატამ საქმე გაუჭირა. ისე დღე არ გადიოდა, ოთხი-ხუთი არ დაეფხრიწა თავისი კლანჭებითა და კბილებითა. დაღონდნენ და შესწუხდნენ თაგვები. ბოლოს მოიყარეს ერ-

თაღ თავი და დაიწყეს სჯა, თუ როგორ ეშველათ თავიანთ თავისათვის. ერთმა ყმაწვილმა თაგვმა სთქვა: „ფიქრი ნუ გაქვთ, ძმებო, საქმეს ადვილად მოევლებაო: ჩვენ იმიტომ ვიღუპებით, რომ კატის მოპარებას ვერა ვტყობულობთო. ჩვენ რომ ციცუნიას ეჟვანი შევაბათ, ჟღარუნი ყოველთვის შეგვატყობინებს იმის მოახლოვებასა, მოვკურცხლავთ დროზედ, თავს ვუშველით და კატას სიმშილით მოვკლავთო.“ „მშვენიერი აზრიაო,“ წამოიძახეს ყველა თაგვებმა ერთხმად. მაგრამ როცა მოხუცმა თაგვმა ჰკითხა: აბა თქვენში ვინ იკისრებს კატისათვის ეჟვნის შებმასაო, ყველანი შიშის ძაგძაგმა აიტანა და სოროებში მიიმალ-მოიმალნენ.

## თ ო ვ ლ ი.

თეთრ-წვერა სპეტაკ ზამთარმა გამოიჩინა თვის ძალა,
გაჰყინა დაბლა ხმელეთი, სიცივით ააკანკალა.
მაგრამ უფალმა მაღლიდგან წყალობის თვალით დაჰყურა,
შეჰკერა თოვლის საბანი, მცივანს ქვეყანას დაჰხურა.
გამოეხვივნენ შიგ თბილად ბუჩქნი, ხენი და ხეხილნი,
თეთრს საბანს თბილად ქვეშ მოჰყვნენ ჯერ კიდევ ნორჩნი
ჯეჯილნი.
ბლეხმა სთქვა: „ამის უამესს რას ნახავს ჩემი თვალიო;
ვიცი, რომ ზამთარს თოვლიანს თან მოსდევს მოსავალიო“.

## ბოროტისათვის სიკეთე.

თოვლიანი ზამთარი იდგა. ბლეხს პავლეს ხორბალი ჰქონდა ჩასატანი წისქვილში დასაფქვავად. მარხილი უნდა შეება, მაგრამ წინა დღით ტყეში მარხილი გადაუბრუნდა და გაუტყდა. პავლემ მიჰმართა თავისს მეზობელს და მარხილი სთხოვა. მაგრამ მეზობელმა ხელი არ გაუმართა და ცივი უარი უთხრა.

გავიდა რამდენიმე დღე. პავლეს მეზობელს ძლიერ დასჭირდა ხერხი. ხერხი თვითონ არა ჰქონდა, პავლემ კი იმ წინა დღით ქალაქიდგან ახალი ხერხი მოიტანა. მეზობელი პირ-

შავად იყო პავლესთან და ერცხვინებოდა ეთხოვა მისთვის ხერხი, მაგრამ მეტი ჯანი არ იყო. მივიდა და გაუბედავად სთხოვა ხერხი. პავლემ იმ წამსვე გამოურბენინა და თავაზიანად მისცა. მეზობელი სირცხვილით დაიწვა, სთხოვა პავლეს მიეტევებინა მისთვის წინანდელი სიბრიყვე და პირშავობა და აღუთქვა: თავი მომიკვდეს, თუ ამ დღიდგან შენი ერთგული მეზობელი არ ვიქმნე.

## სასაუბრო.

რასა ჰქვიან წვიმა? როდის და რა ამინდზედ ჩნდება წვიმა? რისთვის არის სასარგებლო წვიმა? ზამთარში წვიმის მაგივრად რა მოდის? რასა ჰქვიან ქარი? რომელი მხარეებიდგან ჰქრის ქარი? რომელს ქარსა ჰქვიან ზენა-ქარი? ქვენა-ქარი? რასა ჰქვიან ნამი? რა დროს იცის ნამი? წვიმა და თოვლი ღრუბელს გასდის, ნამი რაღას გასდის? ჰაერსა. როცა ნამიანს ღამეს ძლიერა ცივა, ნამი გაიყინება ხოლმე; ამ გაყინულს ნამს რა ჰქვიან? რისთვის არის მაზარალებელი რთვილი? თუ წვიმას მაღლა ჰაერში ძალიან ცივი ქარი დაუხვდა, გაიყინება და მრგვალ ყინულად გადაიქცევა. რას ვეძახით ამ ყინულებსა? მაშ რა ყოფილა სეტყვა? რისთვის არის მაზარალებელი სეტყვა? რასა ჰქვიან ქუხილი და ელვა და რა დროს იცის? ელვა რო ძირს დედამიწაზედ დაეცემა ხოლმე, იმას რას ვეძახით? მეხსა. წვიმასა, ქარსა, თოვლსა, ნამსა, რთვილსა, სეტყვასა, ქუხილსა, ელვასა და მეხსა რა საერთო სახელი ჰქვიან? ბუნების მოვლენანი. შეადარეთ: წვიმა და თოვლი, ნამი და რთვილი, სეტყვა და თოვლი.

გაიშვირეთ თითი იმ მხრისკენ, სადაც მზე ამოდის. რა ჰქვიან იმ მხარესა? თითი გაიშვირეთ იმ მხრისკენ, სადაც მზე ჩადის. იმ მხარეს რაღა ჰქვიან? პირი რომ აღმოსავლეთისკენა ჰქნა, ზურგის გასწვრივ რა მხარე იქნება? მარჯვნივ? მარცხნივ? რაღა ჰქვიან ამ უკანასკნელს მხარეს ჩრდილოეთი? იმიტომ რომ შუადღისას ჩრდილი სწორედ იმ მხრისკენ წადგება ხოლმე. დაიხსომეთ, რომ აღმოსავლეთსა, დასავლეთსა, სამხრეთსა და ჩრდილოეთს ჰქვიან

**ოთხი მხარე ქვეყნისა. როდის წადგება ხოლმე ჩრდილი დასავლეთისაკენ? აღმოსავლეთისაკენ? ჩრდილოეთისაკენ? რატომ სამხრეთისკენ არ წადგება ხოლმე ჩრდილი? რომელი მხრისკენ უნდა ციოდეს და რომლისაკენ უნდა ცხელოდეს? რად უნდა ციოდეს ჩრდილოეთისკენ და რად უნდა ცხელოდეს სამხრეთისკენ?**

**ანდაზები:** მოვიდა სეტყვა, დახვდა ქვა.—თოვლი თეთრია, მაგრამ სიცივე დიდი იცის.—როგორც ჰქუხს, ისე არა სწვიმს.—ქარის მოტანილს ქარივე წაიღებს.

**გამოცანები:** ბევრჯელ მნატრობენ, გულით მელიან, როცა მოვალ-კი, იმალებიან.—მაღლიდგანა წამოვიდნენ ხაპა-ხუპით ცხენოსანნი, სულ აქეთ-იქით გაჰფანტეს ქვეითნი და ცხენოსანნი.—ცოცხალია, ჩუმად არის, მოკვდება, ღრიალს ასტეხავს.—არც იწვის ცეცხლში, არც სძირავს წყალში.

**ენის გასატეხი:** თეთრი თრითინა თეთრს რთვილზედ თრთოდა.

**საპასუხო და საწერი:** თოვლი... აღმოსავლეთი... მხნეობა... სეტყვა... დასავლეთი... სიზარმაცე... ქუხილი... ზღმარტლი... ბეჯითობა... ჩრდილოეთი... ელვა... ნესვი... მოწყალება... წვიმა... სამხრეთი... ბოლოკი... ნამი... ჩხიკვი... რთვილი... ბუზი... თუნგი... ბალბა... ქურდობა... სპილო... მეხი... ქარი... ზამთარი... ბინდი... გზა... ფშატი...

დასწერეთ, რითი გაირჩევა ერთმანეთისაგან წვიმა და თოვლი, რთვილი და ნამი?

---

## წერო და შამფური.

ერთმა უცხოელმა მონადირემ ცაში წერო დაინახა, მაშინვე გაექანა ტყეში, მოიტანა შეშა, დაანთო ცეცხლი და შამფურს თლა დაუწყო.

ქართველმა მგზავრად გამოიარა, დაინახა ესა და ჰკითხა: კაცო, საკლავი კი არსადა სჩანს და ეგ ცეცხლი და შამფური ნეტა რისთვის გინდაო?

— **ხედავ** მაღლა წეროსაო? **შ**ესვრი ისარსა, მოვახვედრებ, ძირს ჩამოვაგდებ, გავბტყვნი, ავაგებ ამ შამფურზედ, დაუდებ ამ ცეცხლზედ, შევწვამ და შევექცევიო.

განცვიფრდა ქართველი და სთქვა: მოდი ერთი ამ კაცის ხეირს ვუყურებო.

**შ**ცხოელმა აიშივრა მაღლა შვილდ ისარი, სტყორცნა წეროსა, მაგრამ ნახევრობამდისაც ვერ აუწია; ისარი ძირს დაეშვა და დედამიწაში ჩაერჭო.

**მ**აშინ ქართველმა უთხრა: არა, ძმობილო, ისევ ჩვენებური წესი სჯობნებია თქვენებურსაო: ჩვენში ჯერ წეროს მოჰკლავენ და მერე შამფურს გასთლიანო.

**ანდაზა:** ზეცას წერო მიფრინავდა, ძირს შამფურსა სთლიდნენ.

**გამოცანა:** გინდ შეწვი და გინდ მოხარშე, გინდ კერიდგან დასძარიო, გინდ გასცერი, გინდ გამტკიცე, ის დარჩება, რაც არიო.

## ქალების მუშაობა.

**ლ**ეკებმა რომ დამიჭირეს, დამდეგ იყო მკათათვისა;
**ა**სი მთა გადამატარეს, მთები კავკასიონისა.



**ვ**ავხედე ჩერქეზთ მინდორსა, ნისლი იდგა შავი ზღვისა.
**ს**ამი ქალი თივას სთიბდა, სამივ ჩერქეზთ ბატონისა;
**ხ**ელში ეჭირათ ცელები, პირები აქვს ალმასისა:

მარმარილოს სალესავით იმათ მოუწყობენ პირსა;
სამნივ იგრე დასძახიან, როგორც ანგელოზი ცისა.
არ მენახა, გამიკვირდა მუშაობა დიაცისა.

## ყვავი და სურა.

ყვავს წყალი მოსწყურებოდა და მინდორში დაყიალობდა, ეგები წყალს მივაგნო და ყელი გავისველოვო. უცებ წააწყდა წყლიანს სურასა; მაგრამ, დახე ყვავის ბედსა, სურაში წყალი ნაკლულად იდგა. როგორ უნდა დიელია წყალი? შიგ ვერ ჩახტებოდა, ადგილიდგან ვერ დასძრავდა, ვერც წააქცევდა, ამიტომ რომ სურა დიდი იყო. დაფიქრდა ყვავი და ბოლოს ეს ხერხი მოიგონა: კენჭები მოაგროვა და თავისი ნისკარტით სურაში თითო-თითოდ ჩაჰყარა. წყალმა ზევით-ზევით ამოიწია და ბოლოს პირამდინ ამოვიდა. ყვავმა დაიგრძელა კისერი, ჩაჰყო ნისკარტი სურის ყელში და მიაძღა წყალსა.



ანდაზა: ხერხი სჯობია ღონესა, თუ კაცი მოიგონებსა.

## მონადირის ლექსი.

მეფის მონადირე ვიყავ, ვაჰრევინებდი ხმალსაო;
მეფეზედ მოსულსა მტერსა ქვაზედ ვუხლიდი თავსაო;
სამშობლოს დამაქცევარსა თავზედ დავცემდი ზარსაო;
გაქცეულს ნადირს ვიჭერდი და შევისვამდი მხარსაო;
მეფე მწყალობელი მყავდა, იმას მივგვრიდი კარსაო;
მტერი რო აგვიჩნდებოდა, წინ მივუძღოდი ჯარსაო;
სადაც ცუდ-სავალი იყო, იქ გავიყვანდი გზასაო;
საწყალსა, გაჭირვებულსა შორით ვაწვდენი ხმასაო.

ერთხელ სანადიროდ გახლდით ერთს უდაბურსა მთასა;
ირემსა თოფი ვესროლე, მოვარტყი მარჯვნივ მხარსა;
რა ის შევიპყარ, ვინანე, რომ ჯვარი ვნახე რქასა;
დავჯექ და ბევრი ვიტირე, ვაის ვიყრიდი თავსა!

## ვანო და ქალაქი.

ვანოს მამა დილით ადრე ურმით ქალაქს მიდიოდა. ვანო აუტყდა: მამილო, გეთაყვა, თან წამიყვანე და ქალაქი მაჩვენეო. მამამ დაისვა ურემზედ და წაიყვანა. შუადღისას ქალაქი შორიდგან გამოჩნდა. ვანო ცქერად გადაიქცა და სულ ქალაქისკენ იხედებოდა.



— მამილო, აის თეთრად და ყვითლად რაები ბჭყვრიალებს მაღლა ჰაერში? ჰკითხა ვანომ მამასა.—საყდრების გუმბათებია, შვილო, უთხრა მამამ.—„რად უნდათ მაგდენი საყდარი, განა ჩვენსავით ერთი ეკკლესია კი არ ეყოფათ.“—როგორ ეყოფათ, შვილო, რომ ამ ქალაქში ჩვენს სოფელზედ ოცჯერ უფრო მეტი მცხოვრებია.

აი შევიდნენ ქალაქში. ვანოს თვალები აუჭრიალდა, იმდენი ახალი სანახავი დახვდა. მას აკვირვებდა: ლამაზი ორ-სამ

სართულიანი სახლები, განიერი, სწორე და გრძელი ქუჩები, ბაზარი, სადაც ათას ნაირი ხალხი ბუზივით ირეოდა და გაჰქონდა ყიჟილ-ხივილი, დუქნები ხელოსნებისა და სავაჭრო მაღაზიები, სავსენი მყიდველებითა.

როგორ მოგეწონა ქალაქი? ჰკითხა მამამ ფანოს, როცა ქალაქიდგან გამოვიდნენ. — „უჰ! ძალიან მომეწონა, უთხრა ფანომ; მაგრამ ეს კი მაკვირვებს: რატომ ბაკები, ბოსლები და საბძლები არსადა სჩანდა?“ — რად უნდათ, შვილო, ეგენი ქალაქელებსა, უთხრა მამამ; ისინი არცა ხვნენ, არცა სთესვენ და არც საქონელი ჰყავთ; ფულებს შოულობენ ვაჭრობით; ხელოსნობით, სამსახურით და ყიდულობენ სოფლელებისაგან პურსა, საკლავსა და შეშასა.

საღამოზედ ფანო იჯდა თავისს ტოლებში და ქალაქის ამბავს ელაპარაკებოდა.

## ქართველები.

პირველ თქმულია ძველთაგან სიდარბაისლე მესხისა;
პურადობა და ვაჭრობა ქართლელთა არ ეძრახვისა;
ზრდილნი არიან იმერნი, მტერთა მიმცემნი რისხვისა;
ომი და ლხინი კახისა მოსაწონია კაცისა.

## სასაუბრო.

რა ჰქვიან თქვენს სოფელსა? აღმოსავლეთით რა სოფელი უძევს? დასავლეთით? ჩრდილოეთით? სამხრეთით? თქვენს სოფელს ახლო რა ქალაქია? რითი გაირჩევა ერთმანეთისაგან სოფელი და ქალაქი? ყველა ქართულს სოფელსა და ქალაქსა რა საერთო სახელი ჰქვიან? საქართველო.

საქართველოს აღმოსავლეთის ნაწილს ჰქვიან კახეთი. კახეთიდან რომ დასავლეთისკენ წახვიდე, ქართლში მიხვალ. ქართლს დასავლეთით იმერეთი უძევს. იმერეთის თავს ჩრდილოეთისკენ რაჭა არის. იმერეთის იქით დასავლეთისკენ სამეგრელოა. სამეგრელოს თავს ჩრდილოეთისკენ სვანეთია. სამეგრელოს ბოლოს სამხრეთის-

ჯან გურია მდებარეობს. სამხრეთით გურიას უძევს მესხეთი. კახეთი, ქართლი, იმერეთი, რაჭა, გურია, სამეგრელო, სვანეთი და მესხეთი არის საქართველოს ნაწილები. მთელი საქართველო არის ნაწილი რუსეთის სახელმწიფოსი და განიყოფება ქუთაისისა და თბილისის გუბერნიებად.

მითხარით, რომელი მხრისკენ უნდა წავიდეს მგზავრი გურიიდგან სამეგრელოს? სამეგრელოდგან იმერეთს? იმერეთიდგან სამეგრელოს? იმერეთიდგან რაჭას? რაჭიდგან იმერეთს? იმერეთიდგან ქართლსა? ქართლიდგან იმერეთს? ქართლიდგან კახეთს? კახეთიდგან ქართლს?

თქვენს ახლოს რომელი მთაა? რა ჰქვიან მთის ქვემო ნაწილსა? შუაწელსა? ზემო ნაწილსა? საქართველოს რომელი მხრისკენ უფრო დიდი მთები აქვს? რა სახელი ჰქვიან ამ მთებსა? რა სძევს კავკასიონის მთებზედ ზამთარ-ზაფხულს? რად სძევს ამ მთებზედ თოვლი სიცხის დროსაც კი? დაიხსომეთ, რომ კახეთში არას გომბორის მთა,—ის არის ტოტი კავკასიონის მთებისა და შუა კახეთზეა გაწოლილი ჩრდილოეთიდგან სამხრეთისაკენ. ქართლში არის გაწოლილი დასავლეთიდგან აღმოსავლეთისაკენ თრიალეთის მთები. ქართლსა და იმერეთს შუა სძევს სურამის მთა; ეს არის ტოტი კავკასიონის მთებისა. იმერეთს და რაჭას შუა არის მთა ნაქერალა. გურიასა და მესხეთის შუა არის აჭარის მთები. ჩამომითვალეთ საქართველოს მთები.

---

## არწივი და ღორი.

არწივმა მაღალს მუხაზედ ბუდე გაიკეთა და გამოჩიკა პატარა ბარტყები. იმავე ხის ქვეშ ბუნაგი გაიკეთა გარეულმა ღორმა და დაყარა გოჭები. არწივი ყოველ დღე დაჰქროლავდა სანადიროდ და საჭმელს უზიდავდა თავისს ბარტყებსა. ღორი სჩიჩქნიდა მიწას ხის გარშემო, დადიოდა ტყეში და საღამოობით მოჰქონდა თავისი გოჭებისთვის საჭმელი. სცხოვრობდნენ ასე მშვიდობიანად ორნი მეზობელნი.

ქატამ მოინდომა დაეღუპა ორივე სახლობა თავისს სასარგებლოდ და ქორიკანაობა იხმარა ხერხად. წადგა არწივის წინ და მოახსენა: შენ, არწივო, სიფრთხილე გმართებს, შორს ნუ მიდიხარ; თვალი ადევნე შენს მტერს ღორსა, მას ცუდი საქმე მოუწადინია: უნდა ხეს ძირი გამოუთხაროს, წამოაქციოს და ბარტყები დაგიჭამოს. მერმე წავიდა ღორთან და უთხრა: შენ ძლიერ საშიში მეზობელი გყავს; გუშინ უცაბედად ყური მოვკარი იმისს სიტყვებსა; არწივი ეუბნებოდა თავისს ბარტყებსა: არხეინად იყავით, შვილებო, ხვალ გავიტყუებ თუ არა ტყეში ღორსა, დავავლებ კლანჭებს ერთს იმისს გოჭსა და საუზმედ ამოგირბენინებთო.

გასჭრა კატის ქორმა. არწივს შიში მიეცა ღორისა, ღორს არწივისა. ვეღარც ერთი ანებებდა თავს ბინასა, ვეღარც მეორე, და ერთმანეთის დარაჯობაში აღამებდნენ დღეებსა. დარჩნენ უსაჭმლოდ ბარტყებიცა და გოჭებიც და მალე დაიხოცნენ. ქატასაც ეს უნდოდა: გადმოაგდებდნენ თუ არა მკვდარს ბარტყსა, ან გოჭს, ის მაშინვე მივარდებოდა და შეახრამუნებდა. ერთი შვილიც აღარ შერჩათ უბედურს არწივს და ღორსა. მეჭორე კატამ კი მუცელიც გაიძღო და ქონიც ბევრი მიიკრა.

## გუთნის ლექსი.

სახნისმა სთქვა: „ქვესკნელს დავალ, მზისა შუქი მენატრება·“
საკვეთელმა გაიგონა: „ჩემზედ მეტი შენ რა გხვდება?
მეტის-მეტის წინ ძლოლითა წინა კბილი არა მრჩება.“
ეს ჯამბარამ გაიგონა: „ჩემზედ მეტი თქვენ რა გხვდება?
ავდარია, მე დავლპები, დარი ცეცხლად მომედება.“
ეს ხარებმა გაიგონეს: „ჩვენზედ მეტი თქვენ რა გხვდებათ?
დაგვადებენ მძიმე უღელს, ზედაც მეხრე დაგვაჯდება;
ჩაგვიყრიან შინდის ტაბიკს, არ გასწიო, არ იქნება.
ის უსჯულო გუთნი-დედა ქვეშ-ქვეშ გამოიყურება;
იმას არ ეტყვის მეხრესა, უდივრობა არ იქნება...

გადმომკრეს მაღლა რქაშია, სისხლმა ამხეთქა თავშია;
დავიჩოქე და შევყვირე მეუფეს მაღლა ცაშია:



„ჩემო მეუფევ, მიშველე, სისხლმა ამხეთქა თავშია!“
— მე აქედგან რა გიშველო, მეც მაგინებენ ცაშია.
მე მაშინ მოგეშველები, აქ მოვლენ სამართალშია,
დავადო რკინის უღელი, ჩავაგდო ჯოჯოხეთშია.

## მშიშარა ვანო.

სალამოზედ დედამ თავისი შვილი ვანო მარანში შეჰგზავნა სალვინის გამოსატანად. შიგ რო შევიდა ვანო, ქარმა სანთელი გაუქრო. ამ დროს მოესმა რაღაცა ბუყბუყი—თურმე მაჭარი სდუღდა. ვანომ კი სხვა ნაირად იფიქრა: „ქაჯი, დედავ!“ კანკალით დაიყვირა და უკანვე გამოიქცა; გზაზედ თოხს ფეხი დაჰკრა და ტარი მოხვდა თავში. „ვაიმე, ვაიმე, მიშველეთ, ქაჯი მკლავს!“ დაიღრიალა ვანომ და კარებში უნდა გამოვარდნილიყო; მაგრამ, საუბედუროდ, ამ დროს ქალამნის თასმა მოეხსნა და კარებში გამოედო. გაიშხლართა ვანო მარნის კარებთან და მორთო საშინელი ღრიალი: „ვაიმე, მიშველეთ, ქაჯმა დამიჭირა, მკლავსო.“ გამოვარდა დედა და ცოცხალ-მკვდარი ვანო ძლივს ააყენა.

როცა ვანოს ტოლებმა ეს ამბავი შეიტყეს, მასხარად აიგდეს, აჯავრებდნენ და დაცინვით ჰკითხავდნენ: როგორ იყო, რომ შეგაშინა მაჭარმა, თოხმა და ქალამნის თასმამაო?

## პატარა მდინარე.

მელზედ ჩამორბის წანწკარით
პატარა წყალი ანკარა;
ქვებზედ გადადუღს ჩანჩქარით,
ქვიშას მიტბორავს წყნარ-წყნარა.
მიხვევ-მოხვევით გზას იკვლევს,
ბალახებს შუა ჩაუდის;
ხან იმალება, აღარ სჩანს,
ხან კი ლაპლაპი გაუდის,
ფერად-ფერადნი ყვავილნი
მისს ნაპირებზედ ხარობენ;
ლურჯი ცა, შორნი ღრუბელნი
თავისს სარკედა ხმარობენ.
მირბის, ჩახჩახებს ანკარა,
უხვად რწყავს არე-მარესა;
ძედის რძესავით ერგება
მიწას ხმელს ძ მწყურვალესა.

ზვალვისაგანა ჩათუთქულს
და დაყვითლებულს ყანებსა
ისევ უბრუნებს სიცოცხლეს,
ამწვანებს, აღაღანებსა.
სიმინდის, პურის მალამო,
ვენახის მალხენელია,
სოფლის დიდი და პატარა
უველა მის მადლიერია.
არ კმარობს ამდენს სიკეთეს,
აგერა ღარს ეტანება;
წისქვილს აბრუნებს, ბორბლებსა
თავს ახლის, არ ენანება.
ჯაფისგან აქაფებული
მიშხუის ქვემო მხარესა,
და აქ ამ სოფელს, იქ იმას
უყვავებს არე-მარესა.

## სამი მგზავრი.

თავადი, ვაჭარი და გლეხი შორს გზას მიდიოდნენ. წინ დიდი მდინარე დახვდათ. ჩასხდნენ ნავში და მდინარეში შეცურდნენ. მენავე მებადურიც იყო. შუა წყალში მოზრდილი თევზი დაინახა, ვერ მოითმინა, ესროლა ბადე და, დახე ხიფათსა, თითონაც თან გადაჰყვა ბადეს. ნავი მდინარემ მოიტაცა. ნაპირიდგან ნავში მსხდომთ დაუძახეს: „არიქა, ნიჩაბი მოუსვით, თორემ დაიღუპებითო“.

თავადმა თავ-მოწონებით უთხრა თავისს თანამოგზაურებს: „მე არ მეკადრება ნიჩაბს ვუსვამდე და თქვენ ისე ისხდეთო“.

სოვდაგარმა სთქვა: „თქვენისთანებს მე ორმოცს ვიყიდი და გავყიდი, მე გემსახუროთ, თქვენ კი ისხდეთ, რას ეგვანებაო“.

ბლეხმა სთქვა: „აქაც რომ მე მიმსახუროთ, თქვენის ხელის განძრევას როდის-ღა შევესწროვო".

ამ ჯიბრიანობაში ნავი კლდეს დაეჯახა, გადაბრუნდა და ჯიუტი მგზავრები წყალმა წაიღო.

## მეუდაბნოე და დათვი.

ერთი მეუდაბნოე სცხოვრებდა უდაბურს ტყეში. დაიჭირა დათვის ბელი, გაზარდა ❀ შეიჩვია. ძაი მოსამსახურე გამოადგა: დათვი ნადირობდა, შეშა მოჰქონდა, ქოხს ჰდარაჯობდა და თავისს პატრონს ხშირად უკან დასდევდა. ერთხელ პაპანაქებაში მეუდაბნოეს ეძინა ჩრდილ ქვეშ მწვანეზედ. დათვი გვერდით უჯდა და ბუზებს უგერებდა. ერთმა ბუზმა ყველაზედ უფრო საქმე გაუჭირა და დათვი გააჯავრა. დათვმა ეს ბუზი ბევრჯელ გააფრთხო, მაგრამ ვერ კი მოაშორა სრულიად: ბუზი ისევ უკან ტრიალდებოდა და მეუდაბნოეს ჰკბენდა ხან ცხვირზედ, ხან ლოყაზედ და ხან თვალებში. ბოლოს ბუზი შუბლზედ დააჯდა. დათვი მოთმინებიდგან გამოვიდა: „მოიცა, შე შეჩვენებულო, მე შენ რა გიყო: არ მოშორდი და მიცქირე, როგორ გაგსრისო." ეს რო სთქვა, აიღო ერთი ლოდი და, რაც ძალი და ღონე ჰქონდა, ესროლა შუბლზედ მჯდომს ბუზსა. ბუზი მართლა მოჰკლა, მაგრამ მეუდაბნოესაც სული გააფრთხობინა.

**ანდაზები:** სულელი მეგობარი მტერზედ უარესიაო.— შეგნებულთან ჭირი სჯობიან შეუგნებელთან ლხინსაო.

## ლ ი ა ხ ვ ი.

ლიახვმა სთქვა: ავდიდდები, არაგვს არ დავედარები,
ისე მოვალ და მოვხუვი, თითქოს ფეხს მეკრას ნალები.
ცხინვალის ხიდს შევუთვალე—აწ სადღა დამემალები?
შუაღამე რომ შეიქმნა, მაშინ ავუბი თვალები;

ორი მცურავი დავარჩე, ულვაშ-ნალები ლალები;
მათი ცოლები სტიროდნენ, დაირჩვნენ ჩვენი ქმარები.
დაიცა, გნახავ, ლიახვო, დაგხვეოდნენ კოლოები,
ბიჭ-ბუჭნი გაჰყაპუნებდნენ და გწკუპლავდნენ გოგოები.

## სასაუბრო.

თქვენს ახლო რა მდინარეა? რა ჰქვიან იმ ჩაღრმავებულს ადგილს, რომელშიაც წყალი სდის? რა იჭერს ანუ იკავებს წყალს კალაპოტში? რამდენი ნაპირი აქვს მდინარესა? რომელ ნაპირსა ჰქვიან მარჯვენა ნაპირი? მარცხენა? საიდგანაც მდინარე გამოდის, იმ ადგილს რა ჰქვიან? სადაც ჩადის, იმ ადგილს რაღას ეძახიან? მდინარის ტოტი რასა ჰქვიან? ფონი? რასა ჰქვიან ტბა? წყარო? რუ? კუნძული? ჩახრიალა რაღასა ჰქვიან? ჩახრიალას ვეძახით იმ ადგილს, სადაც მდინარე მაღლიდგან ჩადის, ჩაშხუის, ჩახრიალებს.

ყველაზედ უფრო დიდი მდინარე მთელს საქართველოში არის მტკვარი. სათავე სამხრეთისაკენ ოსმალეთის საზღვართანა აქვს, ჩრდილოეთისაკენ მოდის, ქართლში ჩამოდის, აქ აღმოსავლეთისკენ ბრუნდება, ქართლზედ მიდის, კახეთის ბოლოს უვლის და ჩადის კასპიის ზღვაში. ქართლში მტკვარს ერთვის: ლიახვი, ქსანი და არაგვი, — სამნივე კავკასიონის მთებიდგან გამოდიან, სამხრეთისკენ მორბიან და ჩადიან მტკვარში. კახეთში ორი მდინარეა: ალაზანი და იორი. ორნივე კავკასიონის მთებიდგან გამოდიან და სამხრეთისკენ მიდიან. მათ ჰყოფს ცივ გომბორის მთა. ალაზანი იქითა კახეთზედ მიდის, იორი აქეთზედ. იორი ერთვის ალაზანსა და ალაზანი ჩადის მტკვარში. მეორე დიდი მდინარე საქართველოში არის რიონი; რიონიც კავკასიონის მთებიდგან გამოდის, სამხრეთისაკენ მორბის, ჯერ რაჭაზედ, მერმე იმერეთზედ, შემდგომ დასავლეთისკენ ბრუნდება, გურიასა და სამეგრელოს შუა მიდის და ერთვის შავს ზღვასა. რიონში მარცხნივ ჩადის ყვირილა, მარჯვნივ ცხენის წყალი, რომელიც იმერეთსა და სამეგრელოს შუა მიმდინარეობს. მესხეთში არის მდინარე ჭოროხი. ჩამოთვალეთ საქართველოს მდინარეები,

ყველაზედ უფრო დიდი ქალაქი საქართველოში, ანუ ახლანდელს თბილისისა და ქუთაისის გუბერნიაში და მთელს კავკასიაში, არის თბილისი. ასის დიდის სოფლის ოდენა იქმნება. იპურობს ასი ათასზედ მეტს მცხოვრებელსა. სძევს ქართლში, გაშენებულია მტკვრის ნაპირებზედ. მეორე ქალაქი ქართლისა არის ახალციხე, რომელიც თბილისზედ ბევრით პატარაა. მესამე ქალაქი არის გორი, ახალციხის ნახევრის ოდენაა დ სძევს მტკვარზედ, ლიახვის შესართავთან. კახეთში მდებარეობს სიღნაღი და თელავი, ორნივე იქითა კახეთში არიან. სიღნაღი ახალციხეზედ ცოტა ნაკლებია, თელავი-კი მხოლოდ გორის ოდენაა. იმერეთში არის ქუთაისი, უმთავრესი ქალაქი მთელის დასავლეთის საქართველოსი, ახალციხის ოდენაა და სძევს რიონის ორსავე ნაპირზედ. სამეგრელოში არის პატარა ქალაქი ზუგდიდი. გურიაში არის აგრეთვე ორი პატარა ქალაქი: ოზურგეთი და ფოთი. ბათუმის მაზრაში ანუ მესხეთში შავი ზღვის პირად სძევს ქალაქი ბათუმი. ჩამოთვალეთ მთელი საქართველოს ქალაქები.

**ანდაზები:** წყალნი წავლენ და წამოვლენ, ქვიშანი ძირს დარჩებიან. — სანამ ბალახი გაიზრდებოდეს, მდინარეში ბევრი კოკა წყალი ჩაივლის. — ზღვაც დაილევა კოვზითა. — წყალწაღებული ხავსს ეჭიდებოდა. — ზღვა ისე არ დაშრება, რომ გუბის ტოლა გახდეს. — ჯერ ფონს იკითხვენ, მერე წყალში შევლენ. — ფონი გასვლის შემდეგ უნდა დალოცო და არა გასვლის წინად. — ასეთი ხიდი გადე, რომ შენმა შვილიშვილმაც ზედ გაიაროსო.

**გამოცანები:** ურემი მირბის, ხელნები სდგას. — ერთი სადგომი ვიცი, მუდამ დადის და ყვირის, არც ერთმა მისმა მდგურმა ლაპარაკი არ იცის. — ღმერთმა ბრძანა და კაცმა სთქვა: დევს შევადგათ უნაგირი, არცა უნდა თივა ქერი, არცა ლაგამ-უნაგირი.

**საპასუხო და საწერი:** დასწერეთ რა სარგებლობა აქვს კაცს მდინარისაგან?

**ენის გასატეხი:** ნიორი ნანიორალში, რიონი ნარიონალში. — წახდა, წავიდა ჩოჩეთი, რაღა ვქნათ უჩოჩეთოთა!

## მებადურის შვილი.

Იყო ერთი მებადური. ჰყავდა ერთი ვაჟიშვილი. წავიდა სათევზაოდ და თან თავისი ვაჟი წაიყვანა. მივიდა დიდს მდინარეზედ, ახსენა ღმერთი და გადაისროლა წყალში ბადე თავისი ვაჟის




ბედზედ. Თევზი იმდენი მოხვდა ბადეს, რომ ნაპირს ძლივს-ლა გამოათრია. Გადახადა ბადეს და ნახა, რომ იმდენს უთვალავს თევზში ერთი სისხლივით წითელი და მეტად ლამაზი თევზი ურევია. Მებადურმა უთხრა თავისს შვილს: „მე წავალ შინ, ურემს მოვიტან თევზების წასაღებად და მანამდინ აქ ყური კარგად უგდე, მეტადრე უფრთხილდი ამ წითელს თევზსაო.“

Მებადური რო შინ წავიდა, ყმაწვილმა აიყვანა წითელი თევზი, ბევრი სინჯა, ეალერსა და ბოლოს სთქვა: „ცოდვა არ არის ამისთანა მშვენიერი თევზის სიკვდილი; მოდი ისევ გაუშვებო.“ Ადგა და თევზი წყალში გაუშვა. Მაშინ თევზი მოუბრუნდა ყმაწვილს, მადლობა გადაუხადა, გამოიძრო ფრთიდგან ფხა და უთხრა: „რადგან მაგისთანა სიკეთე მიყავი, აი ეს ჩემი ფხა შენთვის მომიცია; როცა ძლიერ გაგიჭირდეს, მოდი წყლის პირას, ეს ფხა უბიდგან ამოიღე, ჩემი

სახელი ახსენე, მაშინვე შენთან დავიბადები და უთუოდ გი-შველიო.“ ყმაწვილმა ფხა გამოართვა და უბეში ჩაიდო. თევზმა მხიარულად გადიქნია ბოლო და შესრიალდა წყალში.



მივიდა მებადური, შეიტყო წითელი თევზის გაშვება, საშინლად გაუჯავრდა შვილსა და უთხრა: „წადი, დაიკარგე, ჩემს სიცოცხლეში თვალით აღარ დამენახოვ.“

წავიდა ყმაწვილი. მიდის გზასა. ერთიც ვნახოთ დაქანცული ირემი მორბის და უკან მოსდევენ ძაღლები და მონა-



დირეები. შეეცოდა ყმაწვილს ირემი, გაექანა, მოავლო რქაში

ხელი, დაიჭირა და მონადირეებს უთხრა: „არა გრცხვენიანთ, ჩემს გაშინაურებულს ირემს დასდევთ დასაჭერადაო? მონადირეებს ეგონათ, ირემი მართლა შინაურიაო, თავი დაანებეს და წავიდნენ. როცა კარგა მოშორდნენ, ყმაწვილმა გაუშვა ირემი. ირემმა გამოიძრო ბალანი, მისცა ყმაწვილსა და უთხრა: „რახან მაგისთანა სიკეთე მიყავი, აი ეს ჩემი ბალანი შენთვის მომიცია; როცა ძლიერ გაგიჭირდეს, ამოიღე, ჩემი სახელი ახსენე, იმ წამსვე შენთან დავიბადები და გიშველიო.“ ყმაწვილმა ბალანი უბეში ჩაიდო და გასწია.

ბევრი იარა, თუ ცოტა იარა, დაინახა, რომ დაქანცულს წეროს მისდევს არწივი და ის არის, უნდა დაიჭიროს. შეეცოდა ყმაწვილს წერო, გაექანა, ესროლა კომბალი არწივს, შეაშინა, გააფრთხო და გააშვებინა წერო. როცა წერომ სული მოიბრუნა, გამოიძრო ერთი ფრთა, მისცა ყმაწვილსა და უთხრა: „რადგანაც მაგისთანა სიკეთე მიყავი, აი ეს ფრთა შენთვის მომიცია; როცა გაგიჭირდეს, გამოდი მინდვრად, ამოიღე ფრთა, ჩემი სახელი ახსენე, მაშინვე შენთან დავიბადები და გიშველიო.“ ყმაწვილმა ფრთა უბეში ჩაიდო და გასწია.



ბოლოს ნახა, რომ მწევრებს გამოუგდიათ წინ მელია, საშინლად დაუღალავთ და, ის არის, უნდა დაიჭირონ. შეეცოდა ყმაწვილს მელია, ჩოხის კალთა აიხადა და მელია ქვეშ დამალა. როცა მწევრები მოშორდნენ, ყმაწვილმა გაუშვა მელია. მელიამ ბალანი გამოიძრო, მისცა და უთხრა: „რახან მაგისთანა სიკეთე მიყავი, ეს ჩემი ბალანი შენა გქონდეს; როცა გაგიჭირდეს, ამოიღე, ჩემი სახელი ახსენე, იმ წამსვე შენთან

დავიბადები და გიშველით.“ ყმაწვილმა ბალანი უბეში ჩაიდო და გასწია.



ბევრი იარა, თუ ცოტა იარა, მივიდა ყმაწვილი ერთს ციხესთან. ამ ციხეში სცხოვრებდა ერთი მზეთ-უნახავი ქალი. ქმრად ის უნდა შეერთო, ვინც ამ ქალს ისე დაემალებოდა, რომ ვერ იპოვიდა. გამოეცხადა ამ ქალს ყმაწვილი. ჰკითხა ქალმა ყმაწვილს: „რად მოსულხარო?“ —ცოლად მინდა შეგირთოვო, მიუგო ყმაწვილმა. ქალმა უთხრა: „თუ ისეთს ადგილას დამემალები, რომ ვერ გიპოვნო, შენი ცოლი გავხდები და თუ გიპოვნე, სამუდამოდ საპყრობილეში ჩაგსვამო. ყმაწვილმა უთხრა, კარგი, ოღონდ-კი ოთხჯერ დამალვის ნება მომეციო. ქალი დასთანხმდა.

ყმაწვილი გამოვიდა ციხიდგან, მივიდა წყლის პირას, ამოიღო თევზის ფხა და ახსენა წითელი თევზი. თევზი იმ წამსვე ყმაწვილთან დაიბადა, მიესალამა და ჰკითხა: „რა გაგჭირვებია, ჩემო კარგო მეგობაროო“? ყმაწვილმა უთხრა: „ასე და ასეა ჩემი საქმე და ისეთ ადგილას უნდა დამმალო, რომ ეშმაკმაც-კი ვერ მიპოვნოსო.“ თევზმა შეისვა ყმაწვილი ზურგზედ სწრაფად, ჩაარბენინა შიგ ზღვის ძირში, ჩასვა ერთს ამოღრუტნულს ფოსოში და ზევიდგანაც თვითონ გადაეფარა. ქალმა ჩაიხედა თავისს სარკეში, ბევრი იცქირა და

ბოლოს ყმაწვილს თვალი მოჰკრა უძირო ზღვაში. ქალს ძალიან გაუკვირდა: „თქვენი ჭირიმე, ეს რა ეშმაკი ვინმე ყო-



ფილაო." მეორე დღეს ყმაწვილი თამამად გამოეცხადა ქალს. ქალმა უთხრა: „ტყუილად თამამობ, კარგად დაგინახე, ზღვის ძირში რომ იჯექი და ზევიდგან წითელი თევზი გეფარაო." განცვიფრდა ყმაწვილი: „გენაცვა, დედავ, ეს რა თვალთმაქცი ვინმე ყოფილაო."



ყმაწვილი გამოვიდა და კიდევ წავიდა დასამალავად. გავიდა მინდორს, ამოიღო ირმის ბალანი და ახსენა ირემი. ირემი იმ წამსვე ყმაწვილთან დაიბადა, მიესალამა და ჰკითხა: „რა

გაგჭირვებია, ჩემო გულითადო მეგობაროო?" ყმაწვილმა უთხრა: „ასე და ასეა ჩემი საქმე და ისეთს ადგილას უნდა დამმალო, რომ ეშმაკმაც ვერ მიპოვნოსო." ირემმა შეისვა



ყმაწვილი ზურგზედ, ქარივით გააქანა, ცხრა მთას იქით გადიყვანა, ერთს გამოქვაბულში შესვა და თვითონაც ზედ მიეფარა. ქალმა ჩაიხედა თავისს სარკეში, ბევრი იცქირა და ბოლოს ძლივს მოჰკრა თვალი დამალულს ყმაწვილსა. მეორე დღეს ყმაწვილი თამამად გამოეცხადა ქალსა. ქალმა უთხრა: „ტყუილად თამამობ, კარგად დაგინახე, ცხრა მთას იქით გამოქვაბულში რომ იყავი შემალული და ირემი გეფარაო." განცვიფრდა კიდევ უფრო მომეტებულად ყმაწვილი და კიდეც შეშინდა.

გამოვიდა ყმაწვილი ციხიდგან და მესამედ წავიდა დასამალავად. ტრიალს მინდორზედ ამოიღო ფრთა და ახსენა წეროს სახელი. წერო მაშინვე ყმაწვილთან დაიბადა, მიესალმა და ჰკითხა: „რა გაგჭირვებია, ჩემო კარგო მეგობაროო?" ყმაწვილმა უთხრა: „ჩემი განსაცდელის დღეც ეს არის, ისეთს ადგილას უნდა დამმალო, რომ ეშმაკმაც ვერ მიპოვნოსო."

წერომ შეისვა ზურგზედ ყმაწვილი, აფრინდა, წავიდა მაღლა-



მაღლა, ლურჯს ცაზედ მიაკრა ყმაწვილი და ქვევიდგან ამოეფარა. ქალმა ამოიღო სარკე, გაიხედა ოთხივ-კუთხივ, ვერ იპოვნა და შეფიქრიანდა. ბოლოს მაღლა აიხედა სარკითა და დაინახა ზეცაზედ მიკრული ყმაწვილი. გაუკვირდა მეტად ქალს: „ეს რა ქაჯი ვინმე ყოფილა, თქვენი ჭირიმეო.“ მეორე დღეს ყმაწვილი თამამად გამოცხადდა. ქალმა უთხრა: „ტყუილად თამამობ, კარგად დაგინახე, ცას რომ მიჰკროდი და ქვევიდგან წერო გეფარაო.“ ყმაწვილი უწინდელზედ უფრო განცვიფრდა და ძალიანაც შეშინდა: „ვაიმე, მეოთხეჯერაც რომ მიპოვნოს, ხომ დავიღუპებიო.“ გამოვიდა ციხიდგან ხელ-ახლად დასამალავად.

ყმაწვილი გავიდა მინდვრად, ამოიღო მელიის ბალანი და ახსენა მელია. მელია მაშინვე ყმაწვილთან დაიბადა, მიესალმა და ჰკითხა: „რა გაგჭირვებია, ჩემო გულითადო მეგობაროო?“ — „ასე და ასეა ჩემი საქმე და ისეთს ალაგას უნდა დამმალო,



რომ იმ თვალთმაქცმა ქალმა ვერ მიპოვნოსო, თორემ თუ მიპოვნა, სამუდამოდ საპყრობილეში ჩამსვამსო.“ მელიამ უთხრა: „ნუ გეშინიან, ოღონდ ორი კვირის ვადა სთხოვე ქალსა და ისეთს ადგილას დაგმალავ, რომ თუნდ ძებნითაც მოკვდეს, ვერ გიპოვნოსო.“ ყმაწვილმა გამოსთხოვა ორი

კვირის ვადა. მელია წავიდა, ერთის მთის ძირიდგან დაიწყო მიწის თხრა და სორო მოიტანა სწორედ იმ ტახტქვეშ, რომელზედაც ქალი იჯდა. შეაძვრინა შიგ ყმაწვილი, ატარა სორო-სორო და ქალის ტახტ ქვეშ მიწაში დასვა.

ძალმა ჩაიხედა სარკეში და ბევრი ათვალიერა ყმაწვილი: ხან აღმოსავლეთისკენ იხედა, ხან დასავლეთისკენ, ხან სამხრეთისკენ, ხან ჩრდილოეთისკენ, ხან ცაში იცქირა, ხან ზღვაში სძებნა, მაგრამ ტყუილად: თვალი ვერსად მოჰკრა. ბოლოს დაიძახა: „სადა ხარ, შე ქაჯო, გამოჩნდი, ვეღარ დაგინახეო.“ ყმაწვილმა ქვევიდგან ხმა გასცა და ტახტის ქვეშიდგან გამოძვრა. დარჩა ქალი ნაჯობნი და ყმაწვილი იქმნა გამარჯვებული.

მეორე დღეს ისეთი მშვენიერი ქორწილი გამართეს, რომ ჩიტის რძეც კი ბევრი ჰქონდათ.

---

## სამნი ძმანი.

ერთი დიდებული მეფე იყო და სამი ვაჟი ჰყავდა. მეფემა სთქვა: „უნდა გამოვცადო ჩემი შვილები და შევიტყო, რომელს აქვს სამეფო ჭკუაო.“ სამივესა ჰკითხა: „რა უფრო კეკლუცია, რა უფრო მსუქანია და რა უფრო სწრაფიაო?“ უფროსმა ვაჟმა ტრაბახით მოახსენა: „კეკლუცი არის ჩემი ცოლი, მსუქანი არის ჩემი ცხენი და სწრაფია ჩემი ქორიო.“ მამამ უთხრა: „მეფობა არ გეღირსოს შენაო.“ შუათანა ვაჟმა იხმარა პირფერობა და მოახსენა: „დედოფლის ულამაზესი, მეფის ცხენის უმსუქნესი და მეფის შავარდნის უსწრაფესი არა იქნება-რა მთელს დედამიწაზედაო.“ იმასაც უბრძანა მამამ: „არც შენა ხარ ღირსი მეფობისაო.“ ბოლოს უმცროსი წარსდგა მამის წინაშე და მოახსენა: „გაზაფხულზედ უკეკლუცესი, შემოდგომაზედ უმსუქნესი და თვალზედ უმალესი არა იქნება-რა დედამიწის ზურგზედაო.“ მოეწონა მამას ეს პასუხი და სამეფო უმცროსს შვილს დაუმკვიდრა.

## ავთანდილი.

ავთანდილ გადინადირა ქედი მაღალი ტყიანი;
ვერც მოჰკლა ხარი, ვერც ფური, ვერცა ირემი რქიანი.
ნახტომსა შველსა ფერდსა ჰკრა ისარი ორბის ფრთიანი,
დაჰკიდა ცხენის ტახტასა ტყავ-გაუხდელი, რქიანი.
ჩამოხტა მუხისა ძირსა, ცეცხლი დაანთო ძლიერი,
ცხენსა მოხადა, დაიგო თაქალთო უნაგრიანი;
დაჯდა და თალა შამფური, მწვადი ააგო მცვრიანი.
სანამ მწვადი შეიწოდა, ცხენსა მისცა საძოვარი...
ლურჯამ კაცი დაინახა შორი გზიდამ მომავალი,
შეხტა ცხენი, შესჭიხვინა, ისა კაცი ავი არი.
მეჯინიბეს დაუძახა, ლურჯა მომგვარე ჩქარადა;
ზავაზედ ხელი გადუსვა, ზედ წამოახტა მარდადა;
ვიწრონი გაარბენინა, მინდორი უფრო ჩქარადა.
უკუ იხედა, მოსდევდნენ ის ურჯულონი ჯარადა.
ასი ჰკრა და ასი მოჰკლა, ერთი გადურჩა შავადა;
ერთი იმანაც ესროლა, სისხლი წავიდა ღვარადა.
მუხისა ძირსა ჩამოხტა, ტოტი იწოდა ფარადა;
დაჯდა და წიგნი დასწერა, მტრედს გამოაბა მხარადა:
„ეს დედა ჩემსა მიმირთვი, ვეღარ მოგივალ ჩქარადა,
ზიყვარდა თეთრი მანდილი, ჩემზედ შეღებე შავადა;
ის ჩემი ქამარ-ხანჯალი მღვდელს მიეც საწირავადა,
ის ქალი ისეთს კაცს მიეც, მე მჯობდეს თვალად-ტანადა,
ის ჩემი ციხე-ქალაქი თან გაატანე მზითვადა.“

## მორჯულებული ზარმაცი.

იყო ერთი ყმაწვილი, შთამომავლობით თავადიშვილი. ჯანი და ღონე ღმერთს კარგი მიენიჭებინა; მაგრამ სიზარმაცე-კი დიდი სჭირდა და ჯაფას სრულიადაც არ კადრულობდა. ამასთან უმამულოც იყო. სიზარმაცისა და უმამულობის გამო ყმაწვილი დიდს გაჭირვებას ითმენდა, ძლიერ ღარიბად სცხო-

ვრებდა, თავისს თავს გლახაკად და უბედურად ჰრაცხდა და, ვისაც არ გინდა, შესჩიოდა ბედის უსამართლობასა.

ერთხელ ეს ყმაწვილი მიდიოდა გზასა ძლიერ დაღონებული და ბედის მომდურავი. მივიდა წყაროს თავსა, დალია ცივი წყალი და დაჯდა დასასვენებლად მაღალი ბუჩქის იქით, რომელიც წყაროს პირს იყო ამოსული. ბუჩქმა ყმაწვილი სრულიად დაჰფარა. რამდენისამე წამის შემდეგ წყაროსთან მივიდა კაცი, რომელსაც მარჯვენა ხელი არა ჰქონდა და ხმა-მაღლა წარმოსთქვა: „ახ, ნეტავი-კი მარჯვენა ხელი მბმოდა და უბედნიერეს კაცად ჩავთვლიდი ჩემს თავსაო?“ ყმაწვილმა დაიხედა თავისს ძლიერს მარჯვენაზედა და ტკბილად გაიღიმა.

ცალხელა რო წავიდა, იმავე წყაროსთან მივიდა ორივ თვალით ბრმა, რომელიც პატარა ბიჭს მოჰყავდა. ბული რომ ცივი წყლით გაიგრილა, წარმოსთქვა: „ახ, რა ბედნიერი ვიქნებოდი, რომ თვალის სინათლე მქონოდა და მშვენიერი ქვეყნიერების ცქერით გამძღარვიყავო!“ ყმაწვილმა თავისი გამჭრიახი თვალები გადაავლო მშვენიერს მიდამოსა და უფრო ტკბილად გაიღიმა.

ბოლოს იმავე წყაროსთან მივიდა ორივ ფეხით კოჭლი, რომელიც ძლივს მილახლახებდა, და წარმოსთქვა: „ახ, რა ნეტარნი და ბედნიერნი არიან ისინი, ვისაც ფეხები მთელი ასხიათ!“

გაიგონა ეს ყმაწვილმა, ფიცხლავ წამოხტა თავისს ღონიერს და საღს ფეხებზედ და სთქვა: საშინლად მოტყუებული და შემცდარი ვყოფილვარ. მე არამც თუ გლახაკი და უბედური არა ვყოფილვარ, არამედ მქონია იმდენი სიმდიდრე, რომ ამ სამსავე უბედურს მგზავრს გააბედნიერებდა და გაამდიდრებდა. ჩემთვის მხოლოდ საჭიროა ზარმაცობა შევიძულო, ჯაფა შევიყვარო, მარჯვენა გავსარჯო, თვალი და ფეხი საქმეზედ მოვიხმარო და მაშინ ქონებაც და ბედნიერებაც კარზედ თვითონ მომადგებაო.

## ორმოში ჩავდებული მეფე.

ორნი მეფენი შეიბნენ. ერთმა მეორესა სძლია, დაიჭირა და ორმოში ჩააგდო. გავიდნენ დღენი, მოვიდა ერთი ნაცნობი კაცი და მოინდომა ამოყვანა და გაპარება მეფისა. ჩასძახა ორმოში: „კარგს არ ვიქ, რომ ამოგიყვანო და გაგაპაროო?" მეფემ ქვემოდგან მადლობა უბრძანა. მოიტანა თოკი და ამოიყვანა. ახლა უთხრა: „კარგი არა ვქენ, რომ ამოგიყვანეო? მეფემ კიდევ მადლობა გადაუხადა. პატარა ხანს უკან ხელახლად ჰკითხა: „ხომ კარგი ვქენიო?" ეწყინა მეფესა და დაიძახა: „არვინა ხართ, ამ კაცმა გამაპარაო". მოცვივდნენ დარაჯები, დაიჭირეს ორნივე და ჰკითხეს მეფესა: „რად გაამჟღავნე და არ გაიპარეო?" მეფემ უთხრა: მინამ ამომიყვანდა და გამაპარებდა, საყვედურით ამავსო; სანამ შინ მივაღწევდი, კიდეც დამარჩობდა, და აქვე ყოფნა ვარჩიეო.

## თამარ დედოფლის ლექსი.

საქართველოს დედოფალი, დედა ქართლისა თამარი,
სიმშვენიერით მოსილი, ამომავალი მზის დარი.
დავით სოსლანის მეუღლე, რომელს უმშვენა მან მხარი,
დიდუბეში იქორწინა, სადაც რომ საყდარი არი.
ნადიმობა გაუმართა, მოიწვია თავის ჯარი;
ასი სული ცხვარი დაჰკლა და ორასი ნიშა ხარი.
ლურჯი სუფრა გაუშალა, იქნებოდა ასი მხარი.
ძვრივ ობლებსა უწყალობა ოქრო-ვერცხლი დიდი ძალი.

## მეფე და იმისი ვაჟები.

მეფე ვინმე იყო დიდებული. ჰყავდა ოც-და-ათი ვაჟი. დაბერდა და სიკვდილის დრო მოუახლოვდა. დაიბარა თავისი ვაჟები, მოატანინა ოც-და-ათი შვილდ-ისარი, შეჰკრა ერთად, მოსწია დასამტვრევად, მაგრამ ვერც ერთი ვერ გასტეხა. მერმე

კონა გახსნა, თითო-თითო ისარი ცალ-ცალკე მოსწია და ყვე-ლანი დაამსხვრია. მიუბრუნდა თავისს შვილებსა და უთხრა: „თუ ერთად იქნებით და ერთ პირზე იდგებით, მტერი ისე ვერ დაგძლევთ, როგორც მე ვერ ვძლიე ისრების ერთად შე-კრული კონა; მაგრამ, თუ გაიყრებით და გაცალ-ცალკევდე-ბით, მაშინ მტერი ისე დაგლეწავთ, როგორც მე ცალ-ცალკე ისრები დავამსხვრიე."

## სასაუბრო.

ვინ აშენებს სოფლებსა და ქალაქებსა? მთები და მდინარეე-ბიც ადამიანის გაკეთებული არის? არა, ბუნებით არის გაჩენილი. დამისახელეთ რამდენიმე საგანი, ადამიანის ხელით გაკეთებული! ჩამომითვალეთ ბუნებით გაჩენილი საგნები! ყველა იმ საგნებს, რომელიც ადამიანის ხელით არის გაკეთებული, ჰქვიან ხელოვნე-ბითი საგნები. იმ საგნებს კი, რომელიც ბუნებით არის გაჩენი-ლი, ჰქვიან ბუნებითი საგნები. მითხარით, ბუნებითი საგანია, თუ ხელოვნებითი ხიდი? ბალახი? გზა? ცხოველი? სახლი? ქვა? საუ-დარი? მიწა? წყარო? დუქანი? ტბა? მინა? სარკე? ტყე? ჩოხა? თი-ხა? ჭურჭელი? ჩითი? ფული? რკინა? გუთანი? ღელე? რუმბი? სეტყვა? ვერცხლის ფული? საათი? ბაღდადი? ხე? ხის ავეჯი? თოვლი? ყურძენი? ღვინო?

ადამიანსა, იმისს გაკეთებულს საგნებსა, ბუნებასა და იმისს გაჩენილს საგნებს ერთად რა ჰქვიან?—ქვეყანა. ვინ არი მთელის ქვეყნის გამჩენი, ანუ შემოქმედი?—ღმერთი.



# სასულიერო-ზნეობრივი განყოფილება.

## საყდარი.

ჩვენს სოფელში აშენებულია მშვენიერი თლილი ქვის საყდარი წმიდა გიორგის სახელობაზედ. იგი სდგას შუა სოფელში მაღლობს ადგილზედა და გადასცქერის მთელს სოფელსა. გარშემო გალავანი არტყია და გალავანს ირგვლივ შიგნიდგან ჩარიგებული აქვს ხეები. ხეებით დაჩრდილულს მწვანეზედ ხშირად იკრიბებიან ჩვენის სოფლის კაცნი და ქალნი სალოცავად და ერთმანეთის სანახავად.



რამდენიმე ვერსის სიშორიდგანვე დაინახავ ჩვენი საყდრის გუმბათსა თეთრად ბჭყვრიალა ჯვრითა და უნებლიედ გადიწერ პირჯვარსა და შევედრები ღმერთსა.

მთელი ჩვენი სოფელი დიდს თაყვანსა სცემს ჩვენს საყდარსა. და ან როგორ არ უნდა სცეს? ყველა ჩვენგანი ამ საყდარშია მონათლული, მასში ევედრება ღმერთსა, ისმენს წირვა ლოცვასა, სმენულობს სახარებასა და დაბადებასა, ამბობს აღსარებასა, მიიღებს ხოლმე წმიდა ზიარებასა და სულის ცხონების გზაზედ დგება. ამავე საყდარში მიიტანენ ჩვენს გვამსა, როცა სულს მივაბარებთ ღმერთსა, აგვიგებენ ანდერძსა და ლოცვა-კურთხევით გაისტუმრებენ ჩვენს სულს საიქიოსა. იმავე საყდრის შორი-ახლო მიაბარებენ მიწას ჩვენს სხეულსა სსაფლაოზედ, სადაც ჰმარხიან ჩვენნი დედ-მამანი, პაპანი, წინაპარნი. ყველანი ესენი ამ საყდარშივე მონათლულან, ჯვარი აქ დაუწერიათ, შვილები აქ დაუნათლავთ, წირვა-ლოცვა უსმენიათ, დღესასწაულს მიჰგებებიან, თავისი მწუხარება აქ უღიარებიათ უფლის წინაშე და შემწეობა უთხოვნიათ ზეციერის მამისათვის.

ჩვენი საყდარი საყოველთაო საღმრთო საფარველია. მისი კარი ერთ ნაირად ღიაა ყველასათვის: ღარიბისათვისაცა და მდიდრისათვისაც, კეთილშობილისათვისაც და გლეხისათვისაც, დიდისათვისაცა და პატარასთვისაც, ქალისათვისაც დ კაცისათვისაც. როცა ამ წმიდა ადგილს იკრიბება სოფელი, იგი გარდაიქცევა ხოლმე ერთ დიდ ოჯახად, რომლის წევრნი ღვიძლნი ძმებივით და დებივით ევედრებიან ერთსა და იმავე ზეციერს მამასა, ივიწყებენ ერთმანეთის მტრობასა და გული ევსებათ ლმობიერებითა და მოყვასთა სიყვარულითა.

## შაბათ-საღამო.

კვირაძალია, შორით-შორს გაისმა ზარის წკრიალი,
მწუხრზედ მიიწვევს ქრისტიანთ, ვისაც აქვს საღმრთო ტრფიალი.
მუშებს მოესმათ ყანებში, სთქვეს: „უქმე წამოგვესწროთ,
ცოდვაა მისი გატეხა, ლოცვისთვის არის ეს დრო.
ეჩქარებიან შინისკენ, სოფლად ბრუნდება სულ ყველა;
საყდარი განათებულა, ხალხით ივსება ნელ-ნელა.
ხატის სანთლები ბრწყინავენ, ხალხი ლოცულობს მაშვრალი
და ზეცით წყალობის თვალით დასჭყურებს ღმერთი მაღალი.

## საყდრის აგებულება.

საქართველოში საყდრებს სხვა-და სხვა სახე აქვს. ზოგი საყდარი მომრგვალოა, ზოგი მოგრძო და ზოგი ჯვარედინი. ყველა საყდარს ზემოდ სახურავზედ ადგია გუმბათი, რომელზედაც ამაღლებულია ჯვარი. ჯვარი გუმბათზედ იმისი მომასწავებელია, რომ საყდარი აგებულია ჯვარცმულის იესოს სადიდებლად. შიგნით აგებულობაც საყდრებისა ერთ-გვარი არ არის. დიდ საყდრებს, ანუ ტაძრებს აქვთ კარი-ბჭე, უბრალო საყდრები კი მოკლებულია ამას და განიყოფება ორ ნაწილად: პირველი ნაწილი საკუთრივ საყდარია, სადაც მლოცველები სდგანან; მეორე ნაწილი საკურთხეველია. საყდარსა და საკურთხეველს შუა აყუანილია კედელი, რომელიც ჩამწკრივებული ხატებით არის დაფენილი და რომელსაც კანკელი ჰქვიან. კანკელს აქვს სამი კარები; მარჯვნივ სამხრეთის კარები, მარცხნივ —

ჩრდილოეთისა და შუაში—აღსავლის კარები. ამ კარებებით ერთდება საყდარი საკურთხეველთანა. საკურთხეველი ყოველთვის აღმოსავლეთისაკენ არის მიქცეული. ეს იმიტომ, რომ მაცხოვარი დაიბადა, ჰქადაგებდა და წამებულ იქმნა აღმოსავლეთის ქვეყანაში. მთავარი ნაწილი საკურთხევლისა არის ტრაპეზი, რომელზედაც სრულდება ზიარების საიდუმლო და სადაც უხილავად სუფევს უფალი, მეუფე დიდებისა. ტრაპეზზედ სძევს ოდიკი, ანუ გარდამოხსნა, ჯვარი,




რომელიც არის დროშა ჩვენის ცხოვნებისა, წმიდა სახარება და სანაწილე ყუთი, რომელშიაც ინახება ზიარება ავადმყოფთათვის. ზოგს ტრაპეზზედ ათი მცნებაც არის დასვენებული.

ტრაპეზის მარჯვნივ ინახება განჯინაში, ან სკივრში მღვდლის შესამოსი და საეკკლესიო ჭურჭელი. მარცხნივ კედელში, ან ცალკე სტოლზე არის სამკვეთლო, სადაც მზადდება პური და ღვინო ზიარების შესასრულებლად.

### ილოცე, ბავშვო.

ილოცე, ბავშვო! მაღლით ყურს გიგდებს
ცისა და ქვეყნის გამჩენი ღმერთი,

წვეთ-წვეთად ითვლის შენს წმიდა ცრემლებს,
არ დაეკარგვის მასთან არც ერთი.
თან შეეზარდე მაგ ღვთის ვედრებას,
რომ დიდხანს გაგყვეს უმანკოება.
და სიბერეშიც ისევ ვარდის ფრად
გეხატებოდეს ქვეყნიერება.

### ორი ღვთისნიერი ძმა.

ორნი ძმანი იყვნენ. უფროსს ცოლ-შვილი ჰყავდა, უმცროსი უცოლო იყო. ერთად ვეღარ მოთავსდნენ და გაიყარნენ. ყოველივე გაიყვეს, რაც-კი ჰქონდათ. გაყოფილი პური ცალ-ცალკე ორმოში ჩაჰყარეს. ორმოები ორივეს აქეთ-იქით ნაპირებზედ ჰქონდათ. უფროსი ღამით ჩუმად იღებდა თავის ორმოდგან პურსა, ძმის ორმოში ჰყრიდა და ამბობდა: „მე ღმერთმა ცოლი და შვილი მომცა, მომგებნი მყვანან, ჩემს ძმას კი არავინა ჰყავს, ეს იმისი იყოს და სჭამოსო.“ უმცროსი მიიპარებოდა ხოლმე თავისს ორმოსთანა, იღებდა პურსა, ჰყრიდა თავისი ძმის ორმოში და ამბობდა: „მე ერთი კაცი ვარ, ბევრი სარჩო არ მინდა, ჩემი ძმა კი წვრილ-შვილიანია და მეტი საზრდო უნდება, ეს პური იმისი იყოსო.“

ასე გაატარეს იმათ თავისნი დღენი და ღმერთმა ორივეს ყოველი სიკეთე გაუმრავლა და დოვლათი არ მოაკლო.

### მოხუცის ნატვრა.

ნეტავი ჩემი სასახლე მაღლა მთაზედა ამეგო,
გამვლელ და გამომვლელისთვის ყოველ დღე კარი გამეღო,
სიტყვა არვისთვის მეწყინა, სულ ყველას გული მომეგო,
რაც მეშოვნა და მეპოვნა, სულ ღარიბებზედ გამეგო.

### დედა და მისი მიცვალებული პატარა ქალი.

ერთს დედას მოუკვდა პატარა ქალი ქეთო. სიმწუხარით დედა აღარცა სჭამდა, აღარცა სვამდა და სამი დღე-ღამე განუწყვეტლივ სტიროდა. მეოთხე ღამეს ჩაეძინა და სიზმარში ნახა: ვითომც ქეთომ შეაღო კარები, შევიდა ოთახში და ხელში უჭირავს სავსე

ჯამი. დედამ ჰკითხა: „რა ამბავია, შვილო, და რად გიჭირავს ეგ ჯამიო?" ქეთომ უპასუხა: დედიჯან, მე ამ ჯამში მოვაგროვე ყველა შენი ცრემლები; ხომ ხედავ, ჯამი სრულიად სავსეა, ლიცლიცი გააქვს. თუ ჩემთვის კიდევ იტირებ, ამ ჯამიდგან მეტი ცრემლი გადმოვა, დედამიწაზედ იწყებს დენას და მე საიქიოს ცუდად შევიქნები; ეხლა-კი მე იქ ძლიერ კარგს ყოფაში ვარო.

დედას რო გამოეღვიძა, ტირილი შესწყვიტა და ნუგეშად ისა ჰქონდა, რომ საყვარელი ჩემი ქეთო საიქიოს კარგს ყოფაშიაო.

## უმთავრესი სათნოება.

წმიდა იოანე ღვთის-მეტყველი, როცა ღრმად მოხუცდა, სიბერისა და დიდის ჯაფის გამო ძლიერ დაუძლურდა. იმდენი ღონე აღარ მოსდევდა, რომ მორწმუნეთა კრებაზედ ევლო. ამიტომ მოწაფეებს ღვთის-მეტყველი ხელით მიჰყავდათ ხოლმე კრებაზედ საქადაგებლად. თავისი ქადაგება ღვთის-მეტყველს არ შეუწყვეტნია, ვიდრე ცოტაოდენი ღონე კიდევა ჰქონდა შერჩენილი. ბოლოს იმდენად დაუძლურდა, რომ გაბმით საუბარი აღარ შეეძლო. მაშინ იგი ყოველს კრებაზედ იმეორებდა მხოლოდ ამ მცნებას მაცხოვრისას: „შვილნო ჩემნო, გიყვარდეთ ერთმანეთი." მოწაფეებს უკვირდათ, რომ მათი მოძღვარი ყოველთვის ერთსა და იმავე სიტყვას ამბობდა, და ერთხელ ჰკითხეს: მოძღვარო, რად გვიმეორებ ყოველთვის მხოლოდ მაგ სიტყვებსაო? ღვთის-მეტყველმა უპასუხა: ამ მცნებაში გამოიხატება შემოკლებით მთელი სწავლა წმიდა სახარებისაო

## ლექსი არამს კაცზედ.

დაეხსენ არმის ჯამასა, დასდევ ალალსა რჯულზედა,
თორემ შენც ბევრსა ინანებ, ხელთ როს დაგიწყვენ გულზედა:
ეშმაკნი ანგელოზებსა ეცილებოდნენ სულზედა.

## ღვთის ქმნილების მკილავი მთიული.

იყო ერთი მთიული. მთელი თავისი სიცოცხლე მაღლა მთებში გაეტარებინა და ბაღი არც ერთხელ არ ენახა. მოხუცების დროს

ჩამოვიდა მთიდგან ბარად, ნახა სოფლად ბაღი: შევიდა შიგა, ყოველი ხეხილი და მწვანილი დაათვალიერა, მეტად მოეწონა, ღმერთის მადლობა შესწირა და სთქვა: „ღმერთო, ყველაფერი კარგად გაგირიგებია, მხოლოდ ერთი რამ ცუდად გინებებიაო: პატარა ბალახისათვის დიდი ნესვი მოგიბამს და ვეებერთელა ხისათვის პატარა კაკალიო“. მიიარა, მოიარა და კაკლის ძირში დაეძინა. მოფრინდა ყვავი, შემოჯდა ხეზედ და კაკალი ძირს ჩამოაგდო. კაკალი მძინარეს შუბლზედ დაეცა, გაუტეხა და დაუსისხლიანა. გამოეღვიძა მთიულს, წამოხტა ზეზედ და რო შეიტყო მიზეზი შუბლის გატეხისა, აღაპყრო ზევით ხელები და სთქვა: „არა, უფალო, შენ უფრო ყველა კარგად გაგირიგებია; კაკალს რომ ამაზე დიდი ნაყოფი ჰბმოდა, თავს სრულიად გამიჭყლეტდაო“.

ანდაზა: კაცი ბჭობდა, ღმერთი იცინოდა.

### ლექსი მადლიანსა და ცოდვილზედ.

ამბობენ ბეწვისა ხიდი რა ძნელი გასავლელია,
მტრედივით გადაფრინდება, ვინც რომ მადლისა მქნელია.
ვარდება კუპრის ალშია, ვინც რომ ცოდვისა მქნელია:
ძმა ძმისა მოღალატეი, ნათლიის შემგმობელია;
დედას, ობლების დამურელსა, ყელზედ ხვევია გველია.

### შენანული ვაჭარი

ერთი მდიდარი ვაჭარი ცხენით გზაზე მიდიოდა და უცებ წვიმამ წამოუშინა. ვაჭარმა საყვედურით სთქვა: შე დალოცვილო ღმერთო, რა დროს წვიმაა; მიმაღწევინებდი შინა და მაშინ რამდენიც გნებავს, იმდენს აწვიმებდიო.

გაიარა ცოტა გზა და წინ ავაზაკი შეხვდა. დაინახა თუ არა ვაჭარი, ავაზაკმა მაშინვე თოფი მოიგდო ხელში, დაუმიზნა და ჩახმახი დაასცემინა. მაგრამ წამალმა ვერ იფეთქა, რადგანაც წვიმას ფალია დაესველებინა, და თოფი არ გავარდა. ვაჭარმა იდროვა, გააჭენა ცხენი და გადარჩა.

სამშვიდობოს რო გავიდა ვაჭარი, მოიხადა ქუდი, გადაიწერა პირჯვარი, აღაპყრო მაღლა ხელები და სთქვა: შეგცოდე, უფალო!

შენ უფრო კარგად გცოდნია, რა დროს უნდა წვიმა და რა დროს დარი. ეს დალოცვილი წვიმა რომ არ მოევლინა, ეხლა მე ცოცხალი აღარ ვიქნებოდით.

## სამი გლახა და ქრისტე ღმერთი.

იყო და არა იყო რა—ღვთის უკეთესი კი რა იქნებოდა—იყო სამი უქონელ-უყოლელი გლახა. დაიარებოდნენ და თხოულობდნენ მოწყალებასა.

ერთხელ ეს სამივე გლახა ერთად მიდიოდა გზასა. წინ შემოეყარათ გლახადვე ჩაცმული ქრისტე ღმერთი. მაცხოვარი მიემშვიდობა, გაუამხანაგდა გლახებსა და ერთად წავიდნენ. მიადგნენ ერთს მდინარესა. დალიეს წყალი და დასხდნენ დასასვენებლად. ქრისტე ღმერთმა ჰკითხა გლახებსა: ვის რა გინდათ, რომ ღმერთმა მოგცეთო?

ერთმა გლახამ გაჰხედა რიყიანს ჭალას და უთხრა: მე ის მინდა, რომ მექცეს ეს რიყე ცხვრის ფარად, მე შევიქმნე მეცხვარე, ცხვარი ჩემი იქმნას და ისე ვაცხოვრო.

იქცა რიყე ცხვრად, გლახა მეცხვარედ, გაირეკა ფარა და წაასხა: „ღმერთი არ დაივიწყოო, დაუძახა ქრისტემ ამ უცებ გამდიდრებულს გლახასა.

მაცხოვარი და ორი გლახა გავიდნენ მდინარესა, გაიარეს გზა და ახლა მეორეს ჰკითხა: შენ რაღა გენატრებაო?

„მე მინდაო“, მიუგო გლახამ: „ეს ვეებერთელა ჭალა-ბუჩქნარი იქცეს ზვრად და მე იმისი პატრონი მქნაო“. აუსრულა ნატვრა ქრისტემ, უქცია ჭალა ზვრად, გახადა გლახა მის პატრონად, უთხრა: „ღმერთი არ დაივიწყოო“, და განშორდა...

ბოლოს ქრისტემ მესამე გლახას ჰკითხა: შენ რაღას ინატრებო?—„მე კიდევ ხარ-გუთნის მონატრული ვარო“. აუსრულა ქრისტემ ამასაც ნატვრა, მისცა ხარ-გუთანი, უთხრა: „ღმერთი არ დაივიწყოო“, და განშორდა.

ცხვრის ფარის პატრონმა ითხოვა ცოლი; ააშენა სახლი და ისე ამრავლა ცხვარი, რომ იმ არე-მარეზედ აღარც კი ეტეოდა,

დაიჭირა მრავალი მწყემსი და მოჯამაგირე და მიეცა მდიდრულს ცხოვრებასა.

ვენახის პატრონმაც გაადიდა ზვარი, ამრავლა ვაზი და ქვეყნის სამყოფი ღვინო მოსდიოდა. შეირთო ცოლი, დაიდგა კარგი სახლი და დაიწყო განცხრომით ცხოვრება.

ხარ-გუთნის პატრონმა კიდევ უფრო უკეთესად გამოიყენა ღვთის წყალობა და უფრო უკეთესს ყოფაში ჩავარდა.

გავიდა ხანი და დრო. იესო ქრისტემ, ისევ გლახად ჩაცმულმა, ჩამოუარა მეცხვარესა. მეცხვარე ცხვარსა ჰკრეჭდა. ქრისტე ღმერთმა ცოტაოდენი მატყლი სთხოვა მეცხვარესა: არაფერი მაცვია, ტიტველი ვარ და წინდებს მაინც დავაქსოვინებ შენ სადღეგრძელოდაო. —„გადმოუყარეთ, რაც რამ კვირტია და გამოუსადეგარიო," უბრძანა მეცხვარემ მოჯამაგირეებს. გადმოუყარეს გლახას მართლა, რაც უმსგავსი და გამოუსადეგარი მატყლის კვირტი ეყარა. მაშინ დასწყევლა ქრისტე ღმერთმა მეცხვარე, ექცა ცხვარი ისევ რიყედ, მეცხვარე ხელ-ცარიელი დარჩა და იწყო ისევ გლახაობა.

მაცხოვარმა შემდეგ ჩაუარა მევენახეს. რთველი ჰქონდა.

„ღვთის გულისათვის ცოტა ყურძენი მიწყალობეთ, გლახა ვარ და მშიანო," გადასძახა ქრისტე ღმერთმა. —„აიღეთ, ბიჭებო, და რაც უგემური კრიკინებია, ზღვამლი, ის გადაუყარეთო," უთხრა ზვრის პატრონმა. ბიჭებიც ადგნენ და ისე მოიქცნენ. დასწყევლა მაცხოვარმა და ზვარი ისევ ჩირგვნარად უქცია მევენახესა. დაგლახაკდა იგი და ისევ მთხოვრობას მიჰყო ხელი.

ბოლოს ქრისტე ღმერთმა გუთნი-დედას ჩამოუარა. „პატარა პური მიწყალობე, მშიერი ვარო," შესძახა სახლის პატრონსა. გუთნის დედა მაშინვე გამოეგება, შეიპატიჟა შინ გლახა, დაჰბანა ხელ-ფეხი, დაუგო სუფთა საფენი, გაუშალა სუფრა და გულ-უხვად მიართვა, რაც კი საუკეთესო საჭმელი ჰქონდა სახლში; თვითონაც თავზედ დაადგა და მასპინძლობდა. მაშინ ქრისტე ღმერთმა დალოცა, აკურთხა გუთნი-დედა და მიეფარა, უჩინარ იქმნა. იქცა ხელ-ახლად ჩირგვნარი ზვრად, რიყე ცხვრად, და გუთნი-დედა შეიქმნა მათ პატრონადაცა.

## ღამე მლოცველი.

ამოკაშკაშდა მთოვარე, თავზედ დაადგა სოფელსა;
ქოხებს და საყდარს თანაბრად გულ უხვადა ჰფენს ნათელსა.
ჩამოვარდნილა სიჩუმე, დასძინებიათ სოფლელებს,
მხოლოდ შორეულ ქოხიდგან რაღაც ბჟუტივით იელვებს.
წმიდა ხატის წინ დიდ-დედა პირქვე ძირს დამხობილია.
ლოცულობს!... ლოცვის საგანიც მის სატრფო შვილი-შვილია.
პირჯვარს ისახავს კანკალით, ცრემლი ღვარივით ენთხევა...
ნუ თუ ეს ლოცვა მხურვალე ზეცამდის არ მიეღწევა?

## სიზარმაცეს მთხოვრობა მოსდევს.

ერთს სკოლაში სწავლობდა სანდრო. ისეთი ზარმაცი იყო, რომ ყველასათვის თითით საჩვენებელი შეიქმნა. სკოლაში სწავლის დროს სულ ეშმაკობდა, მასწავლებლებს ყურს არ უგდებდა, თავისს ამხანაგებსაც ხელს უშლიდა. შინ ხომ წიგნი თვალის დასანახავად ეჯავრებოდა და სულ თამაშობასა და ეშმაკობაში იყო გართული. ბევრი ღონისძიება იხმარეს მასწავლებლებმა და მშობლებმა, მაგრამ ვერას გახდნენ, ჭკუაზედ ვერ მოიყვანეს, სწავლა ვერ შეაყვარეს. საქმე იქამდის მივიდა, რომ დღეს თუ ხვალ სკოლიდგან უნდა გამოერიცხათ.

ერთხელ სანდროს სახლთან მივიდა ერთი სრულიად უცნობი მთხოვარა. სანდრო თუმცა ზარმაცი იყო, მაგრამ გული კი კეთილი ჰქონდა. სანდრომ მთხოვარს მაშინვე პური გამოურბენინა და რამდენიმე გროშიც აჩუქა, თან კიდეც გამოელაპარაკა.

— ბიძია, განა სხვებსავით მუშაობა არ შეგიძლიან? ხელი არ გაკლია და ფეხი; სიბერე შენზედ ჯერ შორს არის, და ჯანითაც არა გიშავს რა. რად წანწალებ და რად დათხოულობ? ჰკითხა სანდრომ მთხოვარსა.

— რადგანაც მოწყალება უხვად გაიმეტე, მართალს გეტყვი, უპასუხა მთხოვარამა: მეც პატარაობისას შენსავით სკოლაში ვსწავლობდი; ჩემი დედ-მამა არას იშურებდა, რომ სწავლა გამეთავებინა და კაცი გამოვსულიყავ. მაგრამ ჩამიჯდა თავში რაღაც ეშმაკი და

სწავლაზედ გული ამაცრუებინა, ჯაფა შემაძულა, ეშმაკობა და ცუდაობა შემაყვარა. საშინელი სიზარმაცე ჩვეულებად და სენად გადამექცა და ბოლოს სკოლიდგანაც გამომრიცხეს. მალე დედ-მამაც დამეჴოცა და დავრჩი ობლად. სკოლაში სიზარმაცეს მიჩვეულს, ჴელის განძრევაც მეძნელებოდა. გარჯილობა მძულდა, ვერა საქმეს ვეღარ მოვეკიდე დაკვარდი, დავუძლურდი, და ლუკმა პური მენატრებოდა. ავდეგ, დავიწყე მთხოვრობა და იმ დღიდგან აქამომდე ძაღლივით დავწანწალებ და მოწყალებით ვცხოვრობ.—სთქვა ესა გლახამ და სწრაფად განშორდა სანდროსა.

გლახის სიტყვები სანდროს გულს ელდასავით ეცა და ეს ელდა უებარ წამლად გაუხდა მის სიზარმაცეს. ამ დღიდგან სანდრო სრულიად სხვა ბავშვად გადაიქცა. სიზარმაცე, უსაქმობა და ეშმაკობა ჭირივით შეიძულა, ბეჯითობა კი სულით და გულით შეიყვარა. დღე და ღამ სულ სწავლაში იყო გართული და ძილშიაც კი გაკვეთილებს იმეორებდა. დედ-მამა ძალის-ძალად გაურევდა ჴოლმე მოთამაშე ყმაწვილებში, რომ მეტი მეცადინეობით ავად არ გამხდარიყო.

სანდრომ ბოლოს სწავლა ჩინებულად დაამთავრა და მღვდლად ეკურთხა. ყოველს წირვაზედ იგი იმ მთხოვარას სულს იხსენიებდა, რომელმაც საშანკლის უბედურობისაგან დაიხსნა.

## შ რ ო მ ა.

პატიოსანი შრომა წმიდაა, ვინ არ იცის?
ამ ქვეყნად სასარგებლო და საამური ზეცის.
ზარმაცობა ბუდეა, რაც ცოდვა და სენია,
ამიტომაც შემომქმედს ასე გაუჩენია:
რომ კვირაში ექვსი დღე ვიმუშაოთ, ვიშრომოთ
და მეშვიდე—კვირა დღე შევისვენოთ, ვიუქმოთ.

## დარიგება ვაშლის მიერ.

ვანოს ცუდი ყოფა ქცევის ბიჭებთან ჰქონდა ამხანაგობა. დედ-მამა ძლიერ უშლიდა, მაგრამ ვანო ურჩობდა, არ უგონებდა და ჴშირად ატარებდა დროს თავისს უზნეო ამხანაგებთან.

ვანოს დედას ერთი კალათა ვაშლი ჰქონდა შენახული საზამთროდ. ვაშლები დაბეჟილი ჩაეწყო და სულ ერთიანად დამპალიყო. ერთხელ დედამ მიიყვანა ვანო ამ დამპალ ვაშლებთან და მათ შუა საკუთარი ხელით ჩაადებინა მას ერთი სისხლივით წითელი და სრულიად საღი ვაშლი. „აბა ვნახოთ, რა დაემართება ამ ვაშლსაო,“ უთხრა დედამ.

გავიდა ერთი კვირა. დედამ ხელ-მეორედ მიიყვანა ვანო კალათასთანა და უთხრა: აბა ამოიღე შენი ჩადებული ლამაზი ვაშლიო. ვანომ ამოიღო და ძლივს-ღა იცნო: ვაშლი თითქმის სულ ჩამპალიყო და ჩაშავებულიყო.

— ხედავ, რა მოსვლია ამ საღსა და ლამაზს ვაშლსა? დახედე და ჭკუა ისწავლე. იცი, რას გეუბნება ეს უდროოდ დამპალი ვაშლი? რაც მე დამმართეს დამპალმა ვაშლებმა, იმას შენ დაგმართებენ გაფუჭებული უზნეო ამხანაგებიო. იმათი ცუდი ყოფა-ქცევა და გარყვნილობა შენც გადმოგედება და ისე გაფუჭდები და დაიღუპები, როგორც მე წავხდი და დავლპიო. — ეს სიტყვები ღრმად მოხვდა გულში ვანოსა და ჩააფიქრა. ამ დღიდგან იგი თავისს უწინდელს ამხანაგებს ჭირივით ერიდებოდა და შორი-ახლოც აღარ იკარებდა მათ.

## მორჯულებული მდიდარი.

ერთს სოფელში სცხოვრებდა ძლიერ მდიდარი კაცი. იმოდენა ქონებას მარტო თავისს თავს ახმარებდა და არასოდეს ღარიბისა და გაჭირვებულისათვის შემწეობას არ გამოიმეტებდა. ერთხელ იმის ფანჯარასთან მივიდა მწირი მგზავრი და სთხოვა: ღვთის გულისათვის, ღამის გასათევი ბინა მომეციო. მდიდარმა მრისხანედ უთხრა: „დამეკარგე იქით, ჩემი სახლი სასტუმრო როდიაო.“ მაშინ მოგზაურმა ჰკითხა მდიდარსა: შენზედ წინ აქ ვინა მდგარა? — „მამა ჩემი,“ უპასუხა მდიდარმა. — შენ შემდეგ ვინღა იდგება? — „ჩემი შვილი.“ შენი შვილის შემდეგ? — „ჩემი შვილის-შვილი.“ — მგზავრმა ამაზედ უთხრა: „შენი სახლი სწორედ სასტუმროსა ჰგავს: გუშინ ერთი მდგარა, დღეს მეორე დგას, ხვალ მესამე იდგება, ზეგ მეოთხე. ყველანი ამ სახლში დროებით დგეხართ. ხოლო ვინ იცის, უფალი სად მოგიმზადებს საუკუნო სამყოფელსაო.“ მდი-

დარი ჩაფიქრდა, მოიგონა, რომ ქრისტემ საიქიოს საუკეთესო სამყოფელი აღუთქვა მოწყალეთა და გულ-კეთილთა, შეუშვა თავისს სახლში მგზავრი და მას უკან აღარ იშურებდა შემწეობას ღარიბთა და გაჭირვებულთათვის.

## გულკეთილობა.

წუთი-სოფლის სტუმრები ვართ, ჩვენ წავალთ და სხვა დარჩება;
თუ ერთმანეთს არ ვახარებთ, იმის მეტი რა შეგვრჩება.

## ძალა საყდრის ზარის ხმისა.

ერთი მდიდარი ვაჭარი ქალაქში მიემგზავრებოდა სავაჭროდ. თან მას ბევრი ფული მიჰქონდა. გზაზედ ღამემ უსწრო და ერთს დუქანში ჩამოხტა. მედუქნემ თვალი შეასწრო ვაჭრის ქისასა, ოქროებით სავსესა, და ფულის სიხარბემ გაიტაცა. განიზრახა ავ-კაცობა და გადასწყვიტა, რომ იმავ ღამეს ჩუმად მოეკლა ვაჭარი და მისი სიმდიდრე ხელში ეგდო.

დაღალული ვაჭარი ღამით ღრმა ძილს მიეცა ცალკე ოთახში. იმ ღამეს მედუქნეს ბევრი მუშტარი ჰყავდა და მამლის ყივილამდე იმათს მასპინძლობას უნდებოდა. მხოლოდ გათენებისას გაისტუმრა დუქნიდგან ყველა მოქეიფენი და შეუდგა თავისი ბოროტის განზრახვის სისრულეში მოყვანასა. აიღო ხანჯალი, კარგად გალესა, ფეხაკრებით მივიდა იმ ოთახთან, სადაც ვაჭარს ეძინა, და ჩუმად შეაღო კარები. ფეხის თითებზედ დადგა, ფრთხილად მივიდა ვაჭრის საწოლთან და მოუღერა ხანჯალი. მაგრამ სწორედ ამ დროს დაჰკრეს ცისკრისა და გაისმა წკრიალა ხმა იმ სოფლის საყდრის ზარისა. მედუქნეს თავ-ზარი დასცა ზარის ხმამ, შეკანკალდა, ათრთოლდა; ხანჯალი ხელიდგან გაუვარდა და აგურის იატაკზედ ჟღარუნი მოიღო. ვაჭარს გამოეღვიძა, გაჰკრა სპიჩკა, აანთო სანთელი და თავისს ახლო დაინახა გაფითრებული მედუქნე და მის ფეხთან ხანჯალი. გაშეშდა მედუქნე და გაქცევაც ვეღარ მოახერხა. დაეცა მუხლის თავებზედ ვაჭრის წინა, წასქდა ცრემლი და ევედრებოდა: მაპატივე, მომიტევე, ღვთის გულისათვის; შეგცოდე, მე, წყეულმა, განვიზრახე შენი

მოკვლა ფულის გულისათვის და ცისკრის ზარს რომ გონზედ არ მოვეყვანე, საშინელს საქმეს ჩავიდენდი: შენც მოკლავდი და ჩემს სულსაც წავიწყმედდი. მომიტევე, მომიტევეო, ქვითინებდა მედუქნე.

ვაჭარმა მხურვალედ გადაიწერა პირჯვარი და უთხრა მედუქნესა: „ღმერთმა გაპატიოსო." ადგა ვაჭარი, ჩაიცვა ტანისამოსი, მივიდა იმ სოფლის ეკლესიაში ცისკარზედ და მადლობის პარაკლისი გადაახდევინა. ბოლოს რაც თან ფული ჰქონდა, შესწირა ეკლესიას იმ პირობით, რომ ეყიდნათ უფრო დიდი და უფრო კარგი ზარი.

## იესო ქრისტე და ბავშვები.

უფალსა ჩვენსა იესო ქრისტესა, თავისი ქვეყნიერი ცხოვრების დროსა, განსაკუთრებით უყვარდა ბავშვები მათი უბიწოების, ალალმართლიანობისა და გულკეთილობისათვის. ბავშვებიც ისე ეტანებოდნენ მაცხოვარსა, როგორც ბუზები თაფლსა. მაცხოვარი სიამოვნებით მიუშვებდა ხოლმე თავისთან ბავშვებსა, ეალერსებოდა, ხელში



იყვანდა, ჰკოცნიდა, ლოცავდა. ზოგჯერ მოციქულნი, ან სხვა მახლობელნი დაუშლიდნენ ხოლმე ბავშვებს იესოსთან მისვლასა, რომ არ

შეეწუხებინათ იგი; მაგრამ იესო უკრძალავდა მათ ამასა და ბაშვებს თავისთან დაუძახებდა ხოლმე. ბავშვებიც დიდი სიხარულით მიეხვეოდნენ ხოლმე მაცხოვარსა, ეალერსებოდნენ, ესიყვარულებოდნენ და შეჰხაროდნენ, როგორც თავისს კეთილსა და ძვირფასს მამასა.

ბავშვებო! იყავით თქვენც მართლის მთქმელნი, კეთილნი, უბიწონი, ღვთის მოშიშნი და მაცხოვარი იქმნება ყოველს ჟამს თქვენი დამლოცველი და მაკურთხეველი ზეციური ტახტიდგან, სადაც იგი ზის მარჯვენით მამა ღმერთისა.

## ეფერებოდეთ ობლებსა.

ობლები და ღარიბები ქვეყნად ბევრი იტანჯება,
ზოგს დედ-მამა აღარა ჰყავს, ზოგი სიცივითა კვდება.
ყმაწვილებო, ამ გვარს საწყლებს თუ რომ სადმე შეეყაროთ,
ვალი გაქვთ, რომ ძმებისავით მიეფეროთ, შეიყვაროთ.

## ძმური სიყვარული.

ერთის დიდი მონასტრის ბერმა ერთხელ ზამთარში მიუტანა თავისს წინამძღვარს მაკარის ყურძნის მტევანი, ძლიერ კარგად შენახული. წინამძღვარი, თანახმად მაცხოვრის სწავლისა, თავისს საკუთარს სიკეთესა და სიამოვნებას არ მისდევდა, არამედ სულ იმის ზრუნვაში იყო, თუ რითი ვაამო და ვარგო ჩემს მოყვასსსა. აიღო ყურძნის მტევანი და თავისი ფეხით მიუტანა ერთს ავადმყოფს ბერსა. ავადმყოფს დიდად იამა წინამძღვრის ასეთი თავაზი და ღმერთს მადლობა შესწირა. ხოლო ეს ბერიც თავისს მოყვასის სიკეთეზედ იყო გადაგებული და პიროვნული სიამოვნება დავიწყებული ჰქონდა. ამიტომ ყურძენს ერთი მარცვალიც არ მოაკლო და მტევანი გაუგზავნა მესამე ბერსა. ამანაც მოძმის სიამოვნება ამჯობინა თავისასა, შეუტანა ყურძენი მეოთხე ბერსა და მისთავაზა. ამ მეოთხემაც მეხუთეს მისთავაზა, მეხუთემ მეექვსესა და ამ სახით ყურძნის მტევანმა მოიარა ყველა ბერები.

ბოლოს მტევანი უნაკლულოდ დაუბრუნდა წინამძღვარსა. საღმრთო სიხარულით აღივსო წინამძღვარი, რადესაც ასე ცხადად

დაინახა ნამდვილი ძმური სიყვარული ბერთა შორის, თანახმად მაცხოვრის მცნებისა: „გიყვარდეთ ერთმანეთი, როგორც მე შეგიყვარეთ თქვენ."

## მოწყალე ბერი.

იყო ერთი ბერი, სახელად მარდარი. სულ გლახებსა და უბედურებზედ იყო გადაგებული. რითაც კი შეეძლო, ყველაფრით ეწეოდა. ერთხელ სოფლად იყო თავისი მონასტრის საქმეზედ. უცებ უქეიფოდ შეიქმნა. სხვისი შეწუხება არ უნდოდა და ფეხით გაეშურა თავისი მონასტრისაკენ. გზაზედ ავი დარი დაუდგა, უფრო ცუდად გახდა, საშინელმა სიცივის კანკალმა აიტანა და ფეხები ეკეცებოდა. მიმავალმა დაინახა გზის პირად უძლური, წყლულებიანი გლახა, რომელსაც სიარულის თავი აღარა ჰქონდა. მარდარის სიბრალულით აევსო გული, დაივიწყა თავისი ავადმყოფობა, მივიდა გლახასთან, ანაფორა გაიხადა, გაახვია იგი შიგა, შეისვა მხრებზედ და წაიყვანა თავისს ბინაზედ დიდი გაჭირვებით. ხოლო როცა მონასტერს მიუახლოვდნენ, გლახა თავის-თავად ჩამოვიდა მხრებიდგან და მიიღო სწორედ ის ბრწყინვალე სახე, რომელიც მაცხოვარს აქვს ხატებზედა. შემდეგ მარდარის თვალწინ ამაღლდა ზეცას, საიდგანაც მოისმა ხმა: „მარდარი, შენ მე მოგევლინე ჩემი უმცროსი ძმის სახით და შემიბრალე ერთ საათსა ქვეყანაზედ, ამისათვის მე შენ შეგიწყალებ საუკუნოდ ზეცასა."

## ღვთისნიერი ქვრივი.

ერთს სოფელში სცხოვრობდა ერთი ღარიბი და ღვთისნიერი ქვრივი. შვილად ჰყავდა ერთი შვიდი წლის ვაჟი. ამ ქვრივს ღრმადა ჰქონდა გულში ჩასახული მაცხოვრის მცნება: „გიყვარდეთ მტერნი თქვენნიო." ამიტომ ბოროტისათვის ბოროტს არას დროს არ უზამდა ადამიანსა, პირ-იქით, სცდილობდა სიკეთე ექმნა და ამ გზით მტერი მოყვარედ გარდაექცია.

ამ ქვრივს ერთხელ დათესილი ჰქონდა ნახევარ-დღის მიწა სიმინდით და წლის სარჩოს აქედგან მოელოდა. მთელის სოფლის არე-

მარეზედ სდიოდა მხოლოდ ერთი პატარა მდინარე. ამით რწყავდნენ სოფლელები რიგ-რიგით ბოსტნებსაც, ვენახებსაც და სიმინდებსაც. როცა ქვრივის ჯერი მოვიდა, მერუეებმა მისცეს წყალი მხოლოდ ერთი ღამით სიმინდის მოსარწყავად. ქვრივმა შვილის დახმარებით საღამო ჟამზედ სიმინდში წყალი ჩაუგდო, კარგად დაუნაკადლა და როცა ხშირი ბინდი დადგა, შინ წამოვიდა. სრული იმედი ჰქონდა, რომ იმისი სიმინდი იმ ღამეს მთლად მოირწყვებოდა. მაგრამ მეზობელმა, გამოიტყუილა თუ არა ქვრივი შინ, გადუგდო მის სიმინდიდგან წყალი და მთელი ღამე თავისი სიმინდი რწყა. ქვრივის სიმინდი დარჩა მოურწყავი, გახმა და მოსავალი მოსცდა.

გავიდა რამდენიმე ხანი. ქვრივის მეზობელს უმაწვილი ცოლი ძლიერ ავად გაუხდა სახადითა. სოფლელებს ეშინოდათ გადამდები ავადმყოფობისა და ყველანი ერიდებოდნენ. ავადმყოფს შინაც არავინა ჰყავდა მომვლელი და ამიტომ იმისი მორჩენა ძლიერ ძნელი იყო. ქვრივმა რომ ეს შეიტყო, თავისი ვაჟი ნათესავებში გაგზავნა, ახსენა ღმერთი და მეზობლისას მივიდა ავადმყოფის მოსავლელად. რამდენიმე კვირის განმავლობაში ქვრივი ისე უვლიდა სახადიანსა, როგორც ღვიძლი დედა, და თავისს თავს მოსვენებას არ აძლევდა არც დღე და არც ღამე. ავადმყოფის ქმარს სირცხვილი სწვავდა, სინიდისი სტანჯავდა და თვალის გასწორებაც ქვრივისათვის ვერ გაებედნა. ბოლოს, როგორც იყო, ავადმყოფი გამობრუნდა და სახადისაგან სრულიად განთავისუფლდა.

როცა ქვრივის მეზობელმა სიმინდი მოსჭრა და გაარჩია, ნახევარი მოსავალი მიუტანა ქვრივსა, ბოდიში მოითხოვა თავისს შეცოდებაზედ და დიდი ვედრებით სთხოვა სიმინდი მიეღო მისგანა. ამ დღიდგან მეზობელი ბოროტს ერიდებოდა და სცდილობდა მტრობისათვისაც მტრობა არ ექმნა და სიკეთით მტერი მეგობრად გაეხადნა.

## მოწყალე გვირგვინოსანი.

თამარ მეფეს ძლიერ კეთილი გული ჰქონდა და დიდი ღვთის მოყვარეც იყო. ამიტომ მეტად ებრალებოდა ყოველი ღარიბი და გა-

ჭირვებული და მუდამ მზად იყო უხვად გაეცა მოწყალება. მისი სასახლის კარებიდგან არც ერთი გლახა არ გაბრუნებულა არც ერთხელ შეუწევნელად, უსაჩუქროდ. მოწყალებას თამარ მეფე აძლევდა არა სახელმწიფო ხაზინიდგან, არამედ საკუთარი შრომით მოპოებული ფულიდგან. თამარმა მშვენიერი ხელ-საქმე იცოდა, მეტადრე ოქრომკედით კერვა, და მისი ნაქსოვი ნივთები ყოველთვის ძვირფასად იყიდებოდა. ხელ-საქმეს ბევრს აკეთებდა, რადგანაც ცუდად ერთს წამსაც არ დასდგებოდა, და როცა სახელმწიფო საქმეებში არ იყო გაბმული, სულ ქსოვა-კერვას ახმარებდა თავისუფალს დროსა.

ერთხელ თამარ მეფე წირვაზედ ემზადებოდა წასასვლელად და ირთვებოდა. ამ დროს მოახსენეს, ერთი მოხუცი დედაკაცი მოვიდა სასახლის კართან და მოწყალებას ითხოვსო.

თამარმა უბრძანა: ცოტა მოიცადოს, წირვაზედ წასასვლელად გავალ და ჩემი ხელით მივცემ მოწყალებასაო. მორთვამ თამარს კვლავინდელზედ მეტი დრო წაართვა, მეტადრე დააგვიანა ძვირფასი ლალის საყურეების გაკეთებამ. გაათავა თუ არა მორთვა, სწრაფად გამოვიდა გარედ და ფული დაამზადა მისაცემად; მაგრამ გლახა დედაბერი კარებთან აღარ დაუხვდა, ლოდინი მოსწყინებოდა და წასულიყო. ძლიერ შესწუხდა თამარი და შეინანა, რად მოვანდომე ამდენი დრო მორთვასაო.

შებრძანდა თამარი საყდარში და მთელის წირვის დროს გულ-მხურვალედ ილოცა. როცა მღვდელმა უკანასკნელად ჩამოილოცა და ჯვარი გამოასვენა, თამარი ლმობიერად ემთხვია ჯვარსა და შემდეგ მივიდა ღვთის-მშობლის ხატთან, მოიხსნა ლალის საყურეები, შესწირა ღვთის-მშობელსა და სთქვა: მე ღირსი აღარა ვარ ამ ძვირფასი საყურეებისა, რადგანაც მათ დღეს დამიშალეს კეთილი საქმე მექნა, მოწყალება გამეღო, მაცხოვრის მცნება ამესრულებინაო.

## მფარველი ანგელოზი.

თვითოეულს თქვენგანს, ბავშვებო, ჰყავს უხილავი კეთილის-მყოფელი, რომელიც ყოველთვის თქვენთან არის, კეთილზედ გაქეზებთ, ბოროტს გაშორებთ და რომელსაც ახარებს თქვენი სიკეთე,

ხოლო მწუხარედა ხდის თქვენი სიცუდე. ვინ არის ეს უხილავი კე-
თილის მყოფელი? იგი არის მფარველი ანგელოზი. ახლაც, ამ წამში
იგი უხილავად თქვენს ახლოს არის, დაგცქერით და უხარიან, რომ



სკოლაში ხართ, კეთილს საქმეს ადგეხართ, სწავლობთ კარგსა და
სასარგებლო საგნებსა; როცა დღეს სწავლას გაათავებთ და შინ
წახვალთ, თან გამოგყვებათ თქვენი უხილავი მცველი. იგი მიეცემა
სიხარულსა, როცა თქვენ სახლში გაკვეთილების გამეორებას შეუ-
დგებით, დედ-მამას მორჩილობასა და დახმარებას გაუწევთ, მეზო-
ბლებს ხელს გაუმართავთ, ტოლ-ამხანაგებს სიკეთეს უზამთ, ერთი
სიტყვით, კეთილად მოიქცევით, მეტადრე ბრწყინავს სიხარულითა
ანგელოზი, როცა დილითა და საღამოთი სასოებით დაიჩოქებთ
ხატის წინაშე, მხურვალედ შეევედრებით უფალსა და სთხოვთ არა
მარტო თქვენს ბედნიერებასა, არამედ დედმამისასა, ნათესავებისასა
და ყველა მოყვასისასა. ანგელოზი მთელი ღამე იმყოფება თქვენს

საწოლს ახლო. მოგგვრით მშვიდობიანს ძილსა და მოგივლენთ ტკბილსა და უმანკო სიზმრებსა.

ასე ახლოა თქვენთან ანგელოზი და ასე უხარიან მაშინ, როცა თქვენ კეთილს გზაზედ სდგეხართ და კარგად იქცევით. მაგრამ თუ თქვენ გული აიცრუეთ სწავლაზედ, სიზარმაცეს მიეცით თავი, დედ-მამას ურჩობა გაუწიეთ, ტოლ-ამხანაგებს ცუდად მოეპყარით, ღმერთი და წირვა-ლოცვა დაივიწყეთ, მეზობლებს ავნეთ რამე, მაშინ მფარველი ანგელოზი გშორდებათ, სწუხს თქვენზედ და ევედრება უფალსა, რათა მან გონზე მოგიყვანოთ, ცოდვისაგან გიხსნათ, კეთილი შეგაყვაროთ და ისევ სწორე გზაზედ დაგაყენოთ. და როდესაც მას უსრულდება ეს სურვილი და თქვენ ცოდოს ზურგს აქცევთ და კეთილისაკენ მიიქცევთ პირსა, მაშინ იგი სიხარულს ეძლევა, უწინდებურად გიახლოვდებათ, მფარველობას გიწევთ და სცდილობს, რაც შეიძლება მომეტებული კეთილი საქმე გაქმნევინოთ და ზეციერ მამასთან დაგაახლოვოთ.

როცა დაბერდებით და გარდაიცვლებით, თუ თქვენ უფლის წინაშე მართალნი იქმნებით, მფარველი ანგელოზი ჩაიბარებს თქვენს სულსა, აიყვანს ზეცას და დაბინავებს იქ, სადაც მართალნი განისვენებენ.

## ე დ ე მ ი.

სიზმრადა ვნახე ედემი აღმოსავლეთის თავშია;
არის მზე, არის მთოვარე, მრავალ ვარსკვლავი ცაშია.
მივდივარ სანუკვარადა წმიდა ედემის ბაღშია;
მიველ და ხეხილთ გადვხედე, ჩარიგებულა რიგშია:
ზოგი მწიფს, ზოგი ყვავილობს, ზოგსა მკუხენი ასხია;
ერთი რამ კუპრის ტბა არის აქედან მისავალშია;
ზედ წვრილი ბეწვის ხიდი სძევს, ვინ გადაზომავს თვალშია,
მართალნი მარდად გადიან, დამკვიდრდებიან ბაღშია,
ცოდვილნი ძირსა სცვივიან, იღუპებიან ტბაშია.

# მოთხრობანი საღმრთო ისტორიიდგან *).

## შექმნა ქვეყნისა.

ჩვენ ვიცით, რომ ყველა ადამიანი დედ-მამისაგან იბადება. აგრეთვე ვხედავთ, რომ ცხოველები ცხოველებისაგან ჩნდებიან, მცენარეები მცენარეებისაგან მრავლდება. მაგრამ პირველი დედ-მამა როგორღა დაიბადა? პირველნი ცხოველნი და მცენარენი როგორღა გაჩნდნენ ქვეყანაზე? ისინი შეჰქმნა ღმერთმა.

ღმერთი არის ყოვლისფრის შემომქმედი, დამბადებელი. მან გააჩინა ცა, მან შექმნა დედამიწა და მან დაბადა ყოველი სულიერი და უსულო არსება. თვითონ ღმერთი კი არავისაგან არ შექმნილა და არავისაგან არ დაბადებულა. იგი ყოველთვის იყო, არის და იქნება.

კაცი როცა რაიმე ნივთს აკეთებს, მასალას ხმარობს. ღმერთმა კი ქვეყანა არაფრისაგან შეჰქმნა... კაცი საქმის დროს ჯაფას სწევს: ხელებსა, ფეხებსა და მთელს სხეულს ამუშავებს. უფალმა კი მთელი ქვეყანა შეჰქმნა მარტო სიტყვით, ბრძანებით. მას შეეძლო ყოველისფერი ერთს წამს გაეჩინა, მაგრამ სხვაფრივ ინება: ცისა და დედამიწის გაჩენას ექვსი დღე მოანდომა.

## შექმნა ადამიანისა.

ყველა სხვა ქმნილება ღმერთმა გააჩინა სიტყვით, ანუ ბრძანებით. ადამიანის შექმნა კი სხვაფრივ მოახდინა. ჯერ სთქვა: შევქმნათ ადამიანი მსგავსებისა და სახისა ჩვენისა; მერმე აიღო თიხა, გააკეთა ადამიანის სხეული და ჩაჰბერა მას სული უკვდავი. ამ სახით გაჩნდა პირველი კაცი. ამ პირველ კაცს ღმერთმა დაარქვა ადამი. იგი ღმერთმა დააბინავა მშვენიერს ბაღში—სამოთხეში.

---

*) მასწავლებელმა ეს მოთხრობანი უნდა უამბოს ბავშვებს ცოცხალი სიტყვით და ამასთან ახმაროს დიდი საღმრთო სურათები. როცა ამ სახით გაათავებინებს ყველა მოთხრობებს ორივე აღთქმისას, მაშინ უნდა დაუბრუნდეს უკან და წიგნში გაამეორებინოს. თუ პირდაპირ წიგნში დააწყებინა კითხვა, მეტადრე ჯერ კითხვაში გაუმართავს ბავშვებსა, საქმეს გააფუჭებს.

ადამმა დაათვალიერა ღვთისაგან გაჩენილი ყველა ცხოველები, კარგად გასინჯა, მაგრამ ვერ ჰპოვა მათ შორის თავისი მსგავსი, თავისი თანასწორი. ადამისთანა გონიერი და მეტყველი არსება იმათში არც ერთი არ ერია. ადამს არ შეეძლო თავისი აზრი ვისთვისმე ეთქვა, თავისი გრძნობა გაეზიარებინა, თავისი სიხარული ვისთვისმე შეეტყობინებინა. ამის გამო ადამმა იგრძნო მარტოობა და მოიწყინა.

ღმერთმა რო ადამის მოწყენა იხილა, სთქვა: არ არის კარგი ადამის მარტო დარჩენა, გავუჩინოთ მას ტოლი, თანაშემწე. მოჰგვარა უფალმან ადამს ღრმა ძილი, გამოუღო გვერდიდგან წიბო და შეუქმნა მისგან მეუღლე, რომელსაც ადდამმა ევა დაარქვა. ბოლოს უფალმა აკურთხა, დალოცა ორნივე და უთხრა: გამრავლდით, აავსეთ ქვეყანა და უფლებდეთ მასზედა. ეს მოხდა მეექვსე დღეს. დადგა მეშვიდე დღე და უფალმა განისვენა ქმნისაგან.

## ს ა მ ო თ ხ ე.

სამოთხე, სადაც ადამ და ევა სცხოვრებდნენ, სავსე იყო ათასნაირი მშვენიერი ყვავილითა და ხეხილითა. შიგ შუაგულს სამოთხეში იდგა ორი ხეხილი, სხვებზედ უფრო შესანიშნავი. ერთს ერქვა ხე ცხოვრებისა, მეორეს—ხე კეთილისა და ბოროტისა. პირველის ხეხილის ნაყოფს საკვირველი ძალა ჰქონდა: ვინც სჭამდა, თავისს დღეში არც ავად გახდებოდა და არც მოკვდებოდა. მეორე ხეხილზედ კი აი რა უბრძანა უფალმა ადამსა: ნება გაქვს ჭამო ყველა ხეხილის ნაყოფი, მაგრამ ამ ხეხილის ნაყოფი კი შენთვის აღმიკრძალავს. თუ ამ ჩემს მცნებას დაარღვევ და სჭამ აღკრძალულს ხილსა, სიკვდილით მოკვდებიო.

ნეტარი ცხოვრება ჰქონდათ ადამსა და ევას სამოთხეში. გარშემო ეხვია ყვავილების სუნით შეზავებული ჰაერი; საჭმელად ჰქონდათ ათასნაირი ხილი, ერთი-ერთმანეთზედ უტკბილესი. ჯანი საღი ჰქონდათ, ავადმყოფობა იმათ არ იცოდნენ. გული ჰქონდათ სავსე ღვთისა და ერთმანეთის სიყვარულითა. ისინი იყვნენ უცოდველნი, უმანკონი და მათ წმიდა სინიდისს არაფერი არ აწუხებდა. ღმერთს

ადამი და ევა უყვარდა, როგორც თავისი შვილები, და ისინიც ისე შეჰხაროდნენ ღმერთს, როგორც თავისს კეთილს მამასა. უფალი მალ-მალ მიდიოდა მათთან სამოთხეში, ესაუბრებოდა და უხსნიდა ყველაფერს, რასაც ისინი თავისი გონებით ვერა სწვდებოდნენ. ადამსა და ევას სასიამოვნო საქმეც ჰქონდათ: ისინი ერთგულად უვლიდნენ თავისს მშვენიერ საცხოვრებელს—სამოთხესა.

ეს ნეტარი ცხოვრება ადამსა და ევას საუკუნოდ შერჩებოდათ, თავისს დღეში ისინი და მათი ჩამომავალნი არც ავად გახდებოდნენ, არც დაბერდებოდნენ და არც დაიხოცებოდნენ, თუ ღვთის ნებაზედ ევლნათ; მაგრამ, საუბედუროდ, საქმე უკუღმა დატრიალდა.

## ეშმაკის შური.

ადამსა და ევას ჰყავდათ ერთი დაუძინებელი მტერი. ამ მტერს უნდოდა ცოდოში ჩაეგდო ისინი, დაეშორებინა ღვთისაგან, დაეკარგვინებინა ნეტარი ცხოვრება და გაეუბედურებინა. ეს მტერი იყო ეშმაკი. ვინ იყო ეშმაკი, საიდგან გაჩნდა და როდის იყო შექმნილი?

ეშმაკი იყო თავდაპირველად უბრწყინვალესი ანგელოზი. ანგელოზები ღმერთმა შეჰქმნა ხილულის ქვეყნის წინად. ანგელოზები არიან სულნი უსხეულონი, უხილავნი, წმიდანი და ემსახურებიან ქვეყნის შემოქმედსა. ამისთანავე იყო თავდაპირველად ეშმაკიცა. მაგრამ შემდეგში გაამპარტავნდა, ღმერთობა მოინდომა, აღარ ისურვა ღვთის მორჩილება, ზოგი სხვა ანგელოზებიც მიიმხრო და წინ აღუდგა უფალსა. ამის გამო უფალმა დასწყევლა ეშმაკი, იმისი მომხრეებიც და ციდგან ჩაჰყარა უფსკრულში.

შემდეგ ამისა ეშმაკი გახდა სული ბოროტი, რომელიც ღვთის ყველა ქმნილებას ემტერება: მუდამ იმასა სცდილობს, რომ ადამიანს ცუდი აზრები დაუბადოს გონებაში, ბოროტი განზრახვა ჩაუდოს გულში, ცოდვაში ჩააგდოს და გააუბედუროს.

ეშმაკს შურდა ადამისა და ევას ნეტარება და ამიტომ მოინდომა შეეცდინა იგინი, ცოდვა ექმნევინებინა, ღმერთი გაერისხებინა მათზედ და დაეღუპნა იგინი. თავისი ბოროტის განზრახვის შესასრულებლად ის შეძვრა გველში და გამოცხადდა სამოთხეში.

## შეცოდება ადამისა და ევასი

ერთხელ ევა სამოთხეში დასეირნობდა და აღკრძალულს ხეს მიუახლოვდა. ამ დროს მახლობელს ხეზედ დაინახა გველი და შეჩერდა. გველმა მაშინვე ტკბილი ხმით გამოსძახა: ევა, ევა! მართლა თქვენ ღმერთმა ყველა ხეხილი აღგიკრძალათ? ევა! კარგად ხედავდა, რომ მას უბრალო გველი არ ელაპარაკებოდა, მაგრამ თვალი და ყური მაინც არ მოარიდა. პირ-იქით, კიდეც გამოეპასუხა: „არა, ჩვენ გვაქვს ნება ვჭამოთ ყველა ხილი; მხოლოდ აი ამ ხილის ნაყოფი ღმერთმა აღგვიკრძალა და გვითხრა: „არამცა და არამც არა სჭამოთ ეს ხილი, თორემ უთუოდ დაიხოცებითო."—ტყუილად შეგშინებიათ, მტკიცედ უთხრა გველმა: ღმერთმა კარგად იცის, რომ მაგ ხილის ჭამით არამც თუ არ დაიხოცებით, არამედ აგეხილებათ თვალები, შეიქმნებით ღმერთები და გეცოდინებათ ყველაფერი—კეთილიცა და ბოროტიცა. ევა დააცქერდა აღკრძალულს ხილსა და თვალში ძლიერ მოეწონა. მივიდა ახლოს, მოსწყვიტა ნაყოფი და სჭამა. მერე მეორე ნაყოფიც მოჰგლიჯა, მიუტანა ქმარსა, უქო და იმანაც სჭამა.

მოხდა თუ არა ეს, ადამმა და ევამ იგრძნეს საშინელი ცვლილება. აქამდის ისინი იყვნენ მხიარულნი, ახლა-კი გულზედ დააწვათ რაღაცა მძიმე ვარამი; აქამდის ისინი მოუთმენლად მოელოდნენ ხოლმე უფლის მოსვლას სამოთხეში, ახლა-კი ამ მოსვლისა საშინლად ეშინოდათ და ძაგძაგებდნენ; აქამდის ისინი იყვნენ ნათლით შემოსილნი და ამიტომ არა ჰგრძნობდნენ თავისს სიტიტვლესა და არც სირცხვილი იცოდნენ, ახლა-კი ნათელი მოშორდათ, დაინახეს ერთმანეთის სიტიტვლე და შერცხვათ... მათ დაჰგლიჯეს ლეღვის ფოთლები, აასხეს ერთმანეთზედ, აიფარეს ტანზედ, გაიქცნენ და დაემალნენ უფალსა ხეებით დაბურულს ადგილსა.

## დასჯა ცოდვისათვის.

საღამოს ჟამზედ სამოთხეში გამოცხადდა უფალი და დაუძახა ადამსა: ადამ, ადამ, სად ხარ? ადამმა სირცხვილისა და შიშისაგან ჯერ ხმა არ გასცა, მაგრამ როცა უფალმა მეორედაც დაუძახა, ადამმა უპასუხა: გავიგონე შენი ხმა, უფალო, მაგრამ შემეშინდა და

დავიმალე, რადგანაც ტიტველი ვარ.—როგორ დაინახავდი შენს სიტიტვლესა, თუ არ გეჭამა აღკრძალული ხილი? უთხრა უფალმა.

ადამს რომ ამ დროს წრფელი გულით შეენანებინა თავისი ცოდვა და მიტევება ეთხოვა უფლისათვის, ადვილად გადარჩებოდა; მაგრამ, სინანულის მაგივრად, თავის მართლება დაიწყო და თითქმის ღმერთს აბრალებდა თავისს შეცოდებასა: შენ რო ცოლი მომეცი,



იმან მომიტანა აღკრძალული ხილი და მაჭამაო. ღმერთი მიუბრუნდა ევასა და უთხრა: რად ჰქმენი შენ ესაო? ევამაც სინანულის მაგივრად, თავის მართლება დაიწყო: შენგან შექმნილმა გველმა შემაცდინა და მაჭამა აღკრძალული ხილიო,

მაშინ უთხრა უფალმა გველსა: რადგანაც შენ ეს ჰქმენი, იყავ წყეული ნადირთა შორის; მუცლით ხოხავდე მუდამ და სჭამდე მიწას მთელს შენს სიცოცხლეში. მე ჩამოვაგდებ მტრობას დედაკაცსა და შენ შუა, მის თესლსა და შენს თესლს შუა; შენ ცდილობდე დედაკაცის შთამომავლობას უკბინო ქუსლში, ხოლო ერთმა მისმა შთამომავალმა გაგიჩეჩქოს შენ თავი.

ევას უბრძანა უფალმა: ვარამითა და დარდით ატარებდე შენს

სიცოცხლესა; შვილთა შენთა ჰშობდე წვალებითა და ტანჯვითა; იყო ქმრის მორჩილებაში და ის იყოს შენი ბატონი.

ბოლოს ადამს უთხრა: რადგან შენ გაუგონე ცოლსა შენსა და სჭამე ხილი, რომელიც მე აღგიკრძალე, იყოს დედამიწა წყეული შენს სატანჯველად; ნარი და ეკალი მოჰყავდეს მას შენთვის; ოფლითა შენითა სჭამდე პურსა შენსა, მანამ არ ჩახვალ მიწაში; მიწა ხარ და მიწადვე იქცევი.

ამის შემდეგ მისცა მათ ტყავის ტანისამოსი და უბრძანა უმაღლესს ანგელოზს-ქერობინსა გამოერეკნა ადამი და ევა სამოთხიდგან და არა დროს აღარ შეეშვა შიგ. ქერობინმა გამორეკა ცოდვილი ცოლ-ქმარი და სამოთხის კარში ჩასდგა. მას ხელში ეჭირა ცეცხლის ხმალი და უყარაულებდა, რომ ადამი და ევა არ შესულიყვნენ სამოთხეში, არ ეჭამათ ნაყოფი ცხოვრების ხისა და არ შექმნილიყვნენ უკვდავნი.

## კაინი და აბელი.

ადამი და ევა დასახლდნენ სამოთხის ახლო. ამის შემდეგ ევას ეყოლა ორი ვაჟიშვილი: კაინი და აბელი. კაინი იყო მხვნელ-მთესველი, აბელი მეცხვარე. ერთხელ მათ უფალს მსხვერპლი შესწირეს. კაინმა შესწირა ჭინახული, აბელმა საუკეთესო კრავი. მსხვერპლის შეწირვა ასე მოახდინეს: დააგროვეს ცალ-ცალკე შეშა, დასდეს ზედ მსხვერპლი და წაუკიდეს ცეცხლი. კაინის ცეცხლის ბოლი მიწას გაეკრა, აბელის მსხვერპლის ალი კი პირდაპირ ზეცას წავიდა. ეს იმისი ნიშანი იყო, რომ უფალმა მიიღო მსხვერპლი უმცროსის ძმისა, ხოლო უფროსისა კი უარ-ჰყო. რად? იმიტომ-რომ აბელმა წმიდა გულითა და სარწმუნოებით შესწირა მსხვერპლი, კაინის გული კი ამ დროს სავსე იყო ბოროტებითა.

კაინი შურით აივსო, მოუვიდა ძმაზედ ბრაზი და სახეზედ შეიშალა. ღმერთმა ყველაფერი იცის, რაც კაცის გულში იბადება: ხედავდა კაინის ცუდს განზრახვასაც და უნდოდა გაეფრთხილებინა. გამოეცხადა მას და უთხრა: „რად ხარ, კაინ, გაბრაზებული და რად არის შეშლილი და აშფოთებული შენი სახე? გაფრთხილდი, თორემ

ცოდვა კარზედ მოგდგომია. ნუ დაეძლევინები ცოდვასა, პირ-იქით, ეცადე შენ თვითონ დასძლიო იგი.“

მაგრამ, საუბედუროდ, კაინმა ღვთისა არაფერი შეისმინა. მას გულში ძლიერ ღრმად ჰქონდა ჩარჩენილი შური და სიძულილი თავისი ძმისა. ჯავრის ამოსაყრელად კაინმა გაიტყუილა მინდვრად აბელი, უცებ მივარდა კეტით, დაჰკრა თავში და იქვე მოჰკლა.

## კაინის დასჯა და სეითის შობა.

ყოვლად მოწყალე ღმერთს სურდა სინანულში ჩაეგდო კაინი. ამიტომ გამოეცხადა და ჰკითხა: კაინ, სად არის შენი ძმა აბელი? კაინმა, სინანულის მაგივრად, ბრიყულად და ამაყად მიუგო: „მე რა ვიცი? ჩემის ძმის დარაჯი ხომ არა ვარო?“ მაშინ უფალმა მრისხანედ უთხრა: ის რა ჰქენი შენა! შენის ძმის უმანკო სისხლის ხმა მიწიდგან ჩემამდინ ზეცას ამოჰკივის. იყავ წყეული ქვეყანაზედ, თრთოდე შიშითა და ვერსადა ჰპოვებდე მოსვენებასა.

საშინელს ვაებაში ჩაცვივდნენ საწყალი ადამი და ევა. აბელი მოკლული იქმნა, კაინი შეიქმნა ძმის მკვლელი და წყეული ღვთისაგან; დედ-მამას თავიც დაანება, სადღაც შორს გადაიხვეწა და იქ დასახლდა. დარჩა უბედური დედ-მამა მარტოდ და უნუგეშოდ. მაშინ ღმერთმა შეიბრალა იგინი და ნუგეშად მისცა მესამე შვილი სეითი, რომელიც იყო ღვთის მოყვარე, მორჩილი და წყნარი.

## გამრავლება ადამიანებისა და მაცხოვრის მოლოდინი.

მაშინდელს დროში ადამიანები ერთი ათად მეტსა სცოცხლობდნენ, ვიდრე ეხლა. ამიტომ კაინისა და სეითის შთამომავალნი მალე განმრავლდნენ და მოეფინენ დედამიწის პირზედ. ყველას დაბადებიდგანვე ჰყვებოდა ადამის ცოდვა. ამის გამო ადამიანები ბევრს ცუდს საქმეს სჩადიოდნენ, ბევრსა სცოდავდნენ. საქმე ბოლოს იქამდის მივიდა, რომ ყველა ხალხმა დაივიწყა ღმერთი და დაუწყო თაყვანის-ცემა სხვა-და-სხვა უსულოსა და სულიერს საგანსა. მხოლოდ ურიათა ერს ახსოვდა ჭეშმარიტი ღმერთი და ემსახურებოდა

მას. ღმერთმაც ამ ერს მისცა ძველი სჯული და აღუთქვა, შენგან დავბადავ მაცხოვარსაო.

რადგანაც ადამის ცოდვა ყველა იმის შთამომავალზედ გადმოდიოდა, ამიტომ ყველანი ჯოჯოხეთში ჩადიოდნენ. მინამ ამ ცოდვისაგან არ იქმნებოდნენ გამოხსნილნი, ჯოჯოხეთს ვერ ასცილდებოდნენ. ამიტომ მორწმუნე ადამიანები მოუთმენლად ელოდნენ მაცხოვრის მოსვლას, მაგრამ ეს მოლოდინი მალე არ აუსრულდათ. ბევრმა, ძლიერ ბევრმა წელმა გაიარა, მინამ მაცხოვარი დაიბადებოდა და გამოიხსნიდა ადამიანთა ცოდვისა და ჯოჯოხეთისაგან.

## იოანე ნათლის-მცემლის დაბადება.

ურიათა ქვეყანაში სცხოვრებდა ერთი მღვდელი, სახელად ზაქარია. მას ჰყავდა მეუღლე, რომელსაც ერქვა ელისაბედი. ორნივე იყვნენ ძლიერ ღვთის მოყვარულნი და მადლიანნი. გარნა ღრმა მოხუცებულებამდინ მათ შვილი არა ჰყავდათ და მეტად სწუხდნენ. მხურვალედ შესთხოვდნენ უფალსა, შვილი მიეცა მათთვის. დიდხანს მათი ხვეწნა რჩებოდა უყურადღებოდ. ბოლოს უფალმა გადმოხედა წყალობის თვალით და აუსრულა ნატვრა.

ერთხელ ზაქარია წირვაზედ იდგა და უკმევდა საკურთხეველში. უცებ ამ დროს გამოეცხადა ანგელოზი. ზაქარია შეკრთა და შეშინდა. ანგელოზმა უთხრა: „ნუ გეშინიან, ზაქარია? უფალმა ისმინა ვედრება შენი და შენ მოგეცემა შვილი, რომელსაც დაარქმევ იოანესა. იგი იქმნება სახელოვანი მქადაგებელი, წინამორბედი მაცხოვრისა და მოამზადებს ხალხს იმის მისაღებად.“ განცვიფრებულმა ზაქარიამ არ დაიჯერა ესა და უთხრა: „რაღა დროს ჩვენი შვილია, მე და ჩემი მეუღლე ახლა ღრმად მოხუცებული ვართო?“ მაშინ ანგელოზმა უპასუხა: „მე ვარ მთავარ-ანგელოზი გაბრიელი, მდგომარე წინაშე ღვთისა; უფლისაგან ვიქმენ გამოგზავნილი, რომ გახარო შენ ეს ამბავი, და რადგანაც არ დაიჯერე ჩემი სიტყვა, შენ იქმნები მუნჯი იმ დრომდინ, ვიდრე შვილი არ დაგებადება.“ სთქვა ეს ანგელოზმა და უჩინარ იქმნა. ზაქარიას მაშინვე ენა ჩაუვარდა, გამოვიდა საკურთხეველიდგან და ხალხს ანიშნა, დავმუნჯდი და წირვა აღარ შემიძლიანო.

მთავარ-ანგელოზის სიტყვა მალე აღსრულდა. მეცხრე თვეს ზაქარიას დაებადა ვაჟიშვილი. მერვე დღეს სახელი უნდა დაერქვათ ახლად დაბადებულისათვის. დედამ და ნათესავებმა არ იცოდნენ, რა დაერქვათ. ჰკითხეს მუნჯს მამასა. იმან მოითხოვა ფიცარი და ზედ დასწერა: იოანე. ამასთანავე უცებ აეხსნა ენა, იწყო დიდება ღვთისა და წინასწარმეტყველებდა. ყველა ამისი მნახველი გაკვირვებული იყო და ამბობდა: „ახლად დაბადებული ბავშვი საოცარი კაცი უნდა გამოვიდესო."

იოანე, ვიდრე პატარა იყო, დედ-მამასთან სცხოვრებდა; როცა მოიზარდა, გავიდა უდაბნოში, მარხულობდა, ლოცულობდა და ემზადებოდა საქადაგებლად.

## შობა და ტაძრად მოყვანება ღვთის-მშობლის მარიამისა.

ამავე დროს ერთს პატარა ქალაქს ნაზარეთში სცხოვრებდა ქალწული მარიამი, დეიდაშვილი ელისაბედისა. მარიამის დაბადება და აღზრდა ისეთივე სასწაულებრივი იყო, როგორც იოანესი.

მარიამის მამას ერქვა სახელად იოაკიმე და დედას ანნა. ესენიც იმისთანავე ღვთის მოსავნი იყვნენ, როგორც ზაქარია და ელისაბედი, ამათაც მოხუცებულებამდინ შვილი არა ჰყავდათ. ღმერთს აღუთქვეს, ოღონდ შვილი გვაღირსე და შენვე შემოგწირავთო. ღმერთმა ამათი ვედრებაც შეისმინა და მისცა ქალი, რომელსაც დაარქვეს მარიამი.

მარიამი რო მოიზარდა, დედ-მამამ მიიყვანა ქალაქ იერუსალიმს და იქ ტაძარში მიაბარა აღსაზრდელად მოძღვრებსა, რომელთაც სხვა პატარა ქალებიც ბევრი ებარათ. ტაძარში მყოფობის დროს მარიამს დაეხოცა დედ-მამა და დაობლდა.

მარიამი ყველა სხვა ქალებზედ უფრო ბევრსა ლოცულობდა, უფრო ბეჯითად კითხულობდა საღმრთო წერილს და მშვენივრად ისწავლა ხელ-საქმეცა. მან ისე ძლიერ შეიყვარა ღმერთი, რომ უნდოდა სულ ღმერთზედ ეფიქრნა, სულ იმის ვედრებაში ყოფილიყო. ამიტომ უფალს დაუდო აღთქმა: არ გავთხოვდები, ქალწულად დავრჩები და ჩემს თავს შენ შემოგწირავო. როცა მარიამის ტოლ-ამხანაგი ქალები სრულ-წლოვანნი შეიქმნენ, მოძღვრებმა ყველანი გაათხოვეს

მხოლოდ ერთმა მარიამმა განუცხადა უარი გათხოვებაზედ და უთხრა: ღმერთს აღთქმა დავუდე, სამუდამოდ ქალწულად დავრჩეო. მოძღვრებს ეს ძლიერ გაუკვირდათ, რადგანაც მაშინდელს დროში ქალწულად და მონოზნად დარჩენა ჩვეულებად არა ჰქონდათ. მაგრამ ძალას მაინც ვერ დაატანდნენ და ვერ დაარღვევინებდნენ აღთქმასა.

ეკკლესიაში სრულ-წლოვანის ქალის დარჩენა არ შეიძლებოდა; მონასტრები მაშინ არ არსებობდნენ. მოლოზნობა არ იცოდნენ, როგორც ვთქვით. ამიტომ ნათესავი ვინმე უნდა ეშოვნათ მარიამისთვის და ჩაებარებინათ. მის სამშობლო ქალაქ ნაზარეთში სცხოვრობდა დურგალი იოსები, რომელიც შორეულ ნათესავად მოხვდებოდა მარიამსა. ეს იოსები იყო დიდი ხნის ქვრივი, შვილების პატრონი, დრმად მოხუცებული და ღვთის მოყვარე ადამიანი. მან სიხარულით მიიღო მარიამი თავისს სახლში და ზრუნავდა მასზედ, როგორც საკუთარს შვილზედ. მარიამი ნაზარეთშიაც სულ გართული იყო საღმრთო წერილის კითხვასა და ლოცვაში და ხელ-საქმეში. თანაც იოსების შვილებს უვლიდა დედობრივი სიყვარულითა.

## ხარება ღვთის-მშობლის მარიამისა

ერთხელ მარიამი საღმრთო წერილს გულმოდგინედ კითხულობდა. ამ დროს უცებ გამოეცხადა მას იგივე მთავარ-ანგელოზი გაბრიელი, გამოგზავნილი ღვთისაგან, და უთხრა: „გიხაროდენ, მიმადლებულო მარიამ, უფალი შენთანა, კურთხეულ-ხარ შენ დედათა შორის“. თავ-მდაბალი მარიამი ამისთანა უცნაურმა ხარებამ ძლიერ შეაძრწუნა და არ იცოდა, რა ეფიქრნა. მაშინ ანგელოზმა ხელ-მეორედ უთხრა: „ნუ გეშინიან, მარიამ! შენ ჰპოვე მადლი წინაშე ღვთისა, და აი ჩაგესახება ძე, შობავ მას და დაარქმევ სახელად იესოს. იგი იქმნება დიდი და ეწოდება ძე მაღლისა“. მარიამმა უპასუხა: „როგორ მოხდება ეგა, როდესაც მე მეუღლე არა მყავს?“ ანგელოზმა მიუგო: „სული წმიდა გარდმოვა შენზედა და ძალი მაღლისა დაგიფარავს; ამიტომაც შენგან შობილი იქმნება წმიდა და ძე ღვთისა დაერქმევა. აგერ შენი ნათესავი მოხუცი ელისაბედიც ხომ აქამდინ უშვილო იყო; მაგრამ ეხლა-კი ექვსი თვეც არის, რაც შვილი ჩაე-



სახა. ღმერთისათვის შეუძლებელი არაფერია." ამ სიტყვების შემდეგ მარიამმა ირწმუნა ხარება მთავარ-ანგელოზისა და თავ-მდაბლად უთხრა: „აჰა მხევალი უფლისა, მეყოს მე სიტყვისაებრ შენისა," და განშორდა მას ანგელოზი.

## შობა იესო ქრისტესი.

ამ დროს ურიათა ქვეყანა ცალკე სამეფოს აღარ შეადგენდა და ემორჩილებოდა რომის იმპერატორს ანუ კეისარსა. მაშინდელმა კეისარმა მოინდომა შეეტყო, რამდენი სული მცხოვრები იყო მისს საბრძანებელში. ამისათვის გასცა ბრძანება: ყოველი ჩემი ქვეშევრდომი გამოცხადდეს იმ ქალაქში, რომელსაც ეკუთვნოდნენ მისნი წინაპარნი, და იქ ჩაეწეროსო. იოსები და მარიამი მეფის დავითის შთამომავალნი იყვნენ. ხოლო ამ მეფის სამშობლო ქალაქი იყო ბეთლემი. ამიტომ იოსები და მარიამი უნდა წასულიყვნენ ნაზარეთიდგან ბეთლემს და იქ ჩაწერილიყვნენ. მოემზადნენ და წავიდნენ. გზაზედ დაუგვიანდათ და მხოლოდ ბინდისას მივიდნენ ბეთლემში.

ქალაქი დახვდათ მთლად გავსებული მოსული ხალხით და ბინა ვეღარ იშოვნეს. ადგნენ, ქალაქის ნაპირას გავიდნენ და შეეფარნენ გამოქვაბულს, სადაც მწყემსებს საქონელი შეუდიოდათ ავდრის დროს. სწორედ ამ ღამეს დაუდგა მარიამს დრო მშობიარობისა,—შვა ძე, შეახვია არტახებში და ჩააწვინა ბაგაში. ამ სახით აღსრულდა წინასწარ-მეტყველის სიტყვა, რომელიც ამბობდა, ქრისტე ბეთლემში დაიბადებაო.



ყველაზედ ადრე ქრისტეს შობა შეიტყვეს ბეთლემის მწყემსებმა. ეს მწყემსები საქონელს უდგნენ ღამით და აძოებდნენ ქალაქს ახლო. უცებ ცაში რაღამაც გაანათა და მათ დაინახეს ჰაერში ადამიანის მსგავსი ფრთიანი სულიერი — ბრწყინვალე ანგელოზი. მწყემსები ძლიერ შეშინდნენ. ანგელოზმა მაღლიდგან ჩამოსძახა: „ნუ გეშინიათ, მე გახარებთ თქვენ დიდსა სიხარულსა,—ეს არის ეხლა დაიბადა დავითის ქალაქში მაცხოვარი, ქრისტე ღმერთი, და აი, ამის ნიშანიცა: თქვენ იპოვნით ახლად შობილს არტახებში გახვეულსა და ბაგაში მწოლარესა.“ რა წამს ეს სიტყვები სთქვა ანგელოზმა, მის გვერდით გაჩნდა მთელი გუნდი ანგელოზებისა და მათ ერთად იწყეს გალობა: „დიდება მაღალთა შინა ღმერთსა,

ქვეყანასა ზედა მშვიდობა და კაცთა შორის სათნოება“. ამ გალობით ანგელოზები წავიდნენ მაღლა-მაღლა და გაქრნენ ცაში.

მწყემსები რო გონზედ მოვიდნენ, გამოსწიეს სჩქაროდ ბეთლემში, იპოვნეს გამოქვაბული, შევიდნენ შიგა, ნახეს ბაგაში მწოლარე პატარა იესო და თაყვანი-სცეს, როგორც ღმერთსა.

შემდეგ იოსები და მარიამი დაბრუნდნენ ნაზარეთში. აქ იესო იზრდებოდა დედ-მამის მორჩილებაში, ივსებოდა სიბრძნითა და მადლი უფლისა იყო მასზედა. თანაც თავისს მამობილს შველოდა დურგლობაში, რომელიც მშვენივრად შეისწავლა.

## ნათლის-ღება იესო ქრისტესი.

იოანე ნათლის-მცემელს გამოეცხადა ღმერთი უდაბნოში და უბრძანა: „ჩადი მდინარის იორდანის ნაპირას, უქადაგე ერს ცოდვის მონანება ნათელ-ეცა მას წყლითა და მოამზადე იგი მაცხოვ-



რის მიღებისათვისაო“. იოანე მაშინვე გამოცხადდა იორდანის ნაპირას და იწყო ქადაგება: „მოინანეთ, რამეთუ მოახლებულ არს

სასუფეველი ცათა“. დაიძრა მრავალი ხალხი იერუსალიმიდგან და სხვა ქალაქებიდგანა და სოფლებიდგან, მოდიოდნენ იოანესთან; აღიარებდნენ თავისს ცოდვებსა და ინათლებოდნენ მის მიერ იორდანეში.

ამ დროს იესო ქრისტე ოც-და-ათის წლისა შესრულდა და იგიც მოვიდა იოანესთან ნათლის-ღებისათვის. იოანეს სრულიად არსად უნდა ქრისტე, მაგრამ იცნო კი და უარზედ დაუდგა: „მე უნდა ვინათლებოდე შენგან და შენ მოდიხარ მოსანათლავად ჩემთანაო“? ქრისტემ უპასუხა: „დამნებდი, რამეთუ ჩვენ უნდა აღვასრულოთ ყოველი ის, რასაც სიმართლე და კანონი მოითხოვსო“. მაშინ იოანე დაჰყვა ნებასა, ჩააყენა იესო იორდანეში და მონათლა.

რა წამს იესო წყლიდგან ამოვიდა, მაშინვე ზეციდგან სული-წმიდა გადმოვიდა მასზედ მტრედის სახით, და, გარდა ამისა, ზეციდგანვე მოისმა ხმა მამა ღმერთისა: „ესე არის ძე ჩემი საყვარელი.“

ნათლის ღების შემდეგ იესო განვიდა უდაბნოდ, ორმოცი დღე ემზადებოდა მარხვითა და ლოცვითა და ბოლოს გამოვიდა საქვეყნოდ სახარების საქადაგებლად. მაცხოვარმა მალე შეიძინა თორმეტნი მოწაფენი, რომელნიც მას შველოდნენ ქადაგებაში და ხალხის მოქცევაში.

### ქ ა დ ა გ ე ბ ა ი ე ს ო ქ რ ი ს ტ ე ს ი

იესო ქრისტე უქადაგებდა ხალხს ჭეშმარიტს სწავლას ღმერთზედ. იგი ეუბნებოდა: „ღმერთი არის არსებით ერთი, მაგრამ სამპიროვანი: მამა, ძე და სული წმიდა. მე ვარ ძე ღვთისა, მამა-ჩემმა გამომგზავნა ქვეყნად, რომ გასწავლოთ გზა ცხონებისა, შევსწირო ჩემი თავი მას მსხვერპლად და ამით გამოგიხსნათ ყველანი ცოდვისა და ჯოჯოხეთისაგან. ჩემს მოსვლამდის ყველა ჯოჯოხეთში მიდიოდა, ხოლო ჩემს შემდეგ ყველა სამოთხეში წავა, ვინც მე მირწმუნებს და აღასრულებს შემდეგთა ჩემთა მცნებათა:

გსმენიათ, რომ ძველი სჯული ამბობდა: „არა კაც ჰკლა; რომელმან მოჰკლას, ღირსია სასჯელისა“. ხოლო მე გეტყვი თქვენ: რომელი განურისხდეს ძმასა, ანუ მოუგასხა თვისსა ცუდ-უბრალოდ, ისიც ღირსია სასჯელისა. რომელმან უწოდოს მოძმეს მახინჯი,

ღირსია საზოგადოებისაგან გაგდებისა; და თუ ვინმე თავისს ძმას, ანუ მოყვასს დაარქმევს გიჟსა, ღირსია ცეცხლში იტანჯებოდეს.

„გსმენიათ კიდევ: „შეიყვარე მოყვასი შენი და შეიძულე მტერი შენი.“ ხოლო მე გეტყვი თქვენ: გიყვარდეთ მტერნი თქვენნი და აკურთხევდეთ მაწყევართა თქვენთა, კეთილს უზამდეთ მოძულეთა თქვენთა და ილოცავდეთ მათთვის, რომელნიც გდევნიან თქვენ·

„როდესაც იქმ კეთილს საქმესა, ნუ გაიგებს მარცხენა შენი, რასაც აკეთებს მარჯვენა. კეთილი საქმე უნდა ჰქმნა ფარულად და მამა შენი ზეციერი, რომელიც ხედავს დაფარულსა, მოგაგებს შენ ცხადად·

„უკეთუ მიუტევებთ თქვენ კაცთა შეცოდებათა მათთა, მოგიტევებს თქვენცა მამა თქვენი ზეციერი შეცოდებათა თქვენთა; უკეთუ არ მიუტევებთ, არცა თქვენ მოგიტევებთ იგი.

„ნუ განჰკიცხავთ და დასძრახავთ, რათა არა იქმნათ განკიცხულნი და დაძრახულნი, რამეთუ რომლითა განკიცხვითა განკიცხავთ, იმავე განკიცხვით განიკიცხებით, რომლითა საწყაულითა მიუწყავთ სხვასა, იმავე საწყაულით მოგიწყვენ თქვენცა.

„რად ჰხედავ შენის მოძმის თვალში ბეწვსა და საკუთარში კი ვერ ამჩნევ მორგვსა? ანუ როგორ ეუბნები მოძმესა შენსა: „მაცადე და ამოგიღო ბეწვი თვალიდგან?“ როდესაც საკუთარი თვალიდგან ვერ მოგიშორებია დიდი ხე. ორგულო! ჯერ შენი თვალიდგან გამოიღე ხე და მერმე სხვებს ამოაცალე ხიჭვი.

„რა სიკეთეც გინდათ, რომ თქვენ გიყონ მოძმეთა, თქვენც მათ იგივე სიკეთე უყავით.

„მცნებასა ახალსა მოგცემთ თქვენ, რათა გიყვარდეთ ერთმანეთი. როგორც მე შეგიყვარეთ თქვენ, ისევე უნდა გიყვარდეთ ერთმანეთი. მხოლოდ მაშინ აღგიარებენ თქვენ ჩემ მოწაფეებად, თუ ერთმანეთის სიყვარული გექნებათ.“

## ჯვარცმა იესო ქრისტესი.

იესო ქრისტე ირწმუნა და მისი სწავლა მიიღო მხოლოდ ზოგიერთმა ურიამა. ხალხის უმეტესმა ნაწილმა კი უარ-ჰყო იგი. ეს უფრო იმიტომ მოხდა, რომ მღვდელ-მთავარნი და მწიგნობარნი

ემტერებოდნენ მაცხოვარსა. რად? იმიტომ-რომ ქრისტე იმათს ცუდს ყოფა-ქცევას ამხილებდა და უწოდებდა ბრმა მწყემსებსა. მღვდელ-მთავარნი და მწიგნობარნი ხალხს ეუბნებოდნენ: „ჩვენ კარგად ვიცით, რომ იესო დურგლის იოსების შვილია და თვითონ კი ძედ ღვთისად უწოდებს თავისს თავსაო; ეს ღვთის გმობააო." რომის იმპერატორის მთავარ-მართებელთან სხვა გზით აბეზღებდნენ იესოსა: „თავისი თავი მეფის დავითის მემკვიდრედ მიაჩნია, უნდა ხალხი ააჯანყოს იმპერატორის წინააღმდეგ, რომაელები გარეკოს და თავისი თავი გამოაცხადოს ურიათა მეფედაო."

გასჭრა ამ ორკეცა დაბეზღებამა. მაშინ მღვდელ-მთავართა გაჰბედეს დაეჭირათ ქრისტე და სამართალში მიეცათ. მაცხოვრის დაჭერა გაუადვილა ერთმა მისმა მოწაფემ, იუდამ. მან გაჰყიდა თავისი მოძღვარი და ღმერთი ოც-და-ათ ვერცხლად, ასწავლა მისი ბინა, ღამით თავს დაასხა მღვდელ-მთავრები ჯარის კაცებით და დააჭერინა ქრისტე. დღისით დაჭერა ვერ გაბედეს, რადგანაც ხალხის აჯანყებისა ეშინოდათ. მისცეს მაცხოვარი სამართალში. განსჯის დროს ქრისტემ თავისი თავი ძედ ღვთისად აღიარა; მაგრამ ქვეყნიურის მეფობის ძებნა კი უარ-ჰყო და სთქვა: „მეუფება ჩემი არა ამის სოფლისაგანი არს." თვითონ მთავარ-მართებელმა პილატემ იესოში ვერა ჰპოვა ვერც ერთი დანაშაული და აღიარა იგი მართლად. ხოლო რადგან ხალხი, აღელვებული მღვდელ-მთავრებისაგან, ხმა-მაღლა და დაჟინებით ითხოვდა იესოს სიკვდილით დასჯას, ამიტომ სულ-მოკლე პილატემ მისცა ნება ეწვალებინათ და ჯვარს ეცვათ ქრისტე. მაგრამ თანაც წყალი მოითხოვა, ხალხის წინ ხელი დაიბანა და სთქვა: „უბრალო ვარ მე სისხლისაგან მაგისისა." ამაზედ ხალხმა უპასუხა: „სისხლი მაგისი ჩვენზედა და ჩვენთა შვილთა ზედა."

მაცხოვარი წაიყვანეს და აიყვანეს გოლგოთას მთაზედ. აქ სჯიდნენ ყველა დამნაშავესა. აქვე აღმართეს დიდი ჯვარი, აიყვანეს ქრისტე და გააკრეს ზედა. მასთანავე ჯვარს აცვეს ორი ავაზაკი, ერთი მარჯვენით იესოსი და მეორე მარცხენით. როცა ჯვარს აცვამდნენ იესოსა, იგი არამც თუ არა სწყევლიდა თავისს მწვალებლებს, კიდეც ევედრებოდა უფალსა მათთვის და ამბობდა: „მამაო, მიუტევე მათ, რამეთუ არ იციან, რასა იქმან."

შეუბრალებელი მტრები მოსვენებას არ აძლევდნენ მაცხოვარს ჯვარზედაც კი. ისინი დაცინვით შესძახოდნენ ზევით: „თუ შენ ხარ ძე ღვთისა, ჩამოდი ჯვარიდან და მაშინ გირწმუნებთო“. თვითონ ერთმა ჯვარცმულმა ავაზაკმა დაცინვით უთხრა იესოსა: „თუ შენ ხარ ქრისტე, იხსენ შენი თავი და ჩვენცა.“ სამაგიეროდ, მეორე ავაზაკმა უპასუხა თავისს ამხანაგსა: „განა შენ ღმერთი არა გწამს, რომ მაგას ეუბნები? ჩვენ სამართლიანად ვისჯებით, ეს კი სრულიად უბრალოა.“ ეს რომ




სთქვა, პირი იესოსაკენ მიიბრუნა და მოწიწებით უთხრა: „მომიხსენე მე, უფალო, ოდეს მოხვიდე სუფევითა შენითა“. მაცხოვარმა უპასუხა: „ამინ გეტყვი შენ, დღესვე ჩემთან იქნები სამოთხეში“.

ჯვარის ახლო იდგა საშინლად მწუხარე ღვთის-მშობელი მარიამი და მდუღარე ცრემლსა ჰღვრიდა. მის გვერდით იყვნენ: საყვარელი მოწაფე იესოსი იოანე და რამდენიმე გალილეველი ქალი. მაცხოვარმა გადმოჰხედა თავისს დედას, ანიშნა იოანე და უთხრა: „აგერ შვილი შენი.“ მერმე იოანეს ანიშნა მარიამი და უთხრა: „აგერ დედა შენი.“ ამ დღიდგან იოანე ზრუნავდა ღვთის-მშობელზედ, როგორც საკუთარს დედაზედ, და ჰყავდა თავისს სახლში, ვიდრე მარიამი მიიცვლებოდა.

სამხრობის დრო იქნებოდა, როდესაც იესომ, საშინელის ტანჯვის შემდეგ, მიაბარა თავისი ღვთაებრივი სული უფალსა. მაშინ მზე დაბნელდა, იერუსალიმის ტაძრის საკურთხეველის ფარდა გაიხა შუაზედ და მიწა იძრა საშინელი ძალით, ბევრი საფლავიდგან ქვა გადაგორდა, აღსდგნენ სხეულნი მრავალთა წმიდათა და გამოეცხადნენ თავისს ნათესავებსა.

პარასკევს საღამოზედ გვამი იესოსი ჩამოხსნა ჯვარიდგან ორმა მისმა საიდუმლო მოწაფემ და მოწიწებით დამარხა ახლო გამოქვაბულში. მღვდელ-მთავრებს ეშინოდათ, ვაი თუ მოციქულებმა მოიპარონ გვამი იესოსი და ხალხი დაარწმუნონ, მკვდრეთით აღსდგაო. ამიტომ იესოს საფლავზედ ლოდი მიაგორეს, დაბეჭდეს და დარაჯები დააყენეს.

როდესაც გვამი იესოსი საფლავში განისვენებდა, იგი სულით ჩავიდა ჯოჯოხეთში, გამოიხსნა იქიდგან ყველანი, ვინც კი მის მოსვლას სასოებით მოელოდა, აიყვანა სამოთხეში და იქ დაამკვიდრა საუკუნოდ.

## აღდგომა ქრისტესი

იესოს ჯვარცმის შემდეგ გაიარა ორმა დღემ და მოატანა მესამემ. უნდა აღსრულებულიყო წინასწარმეტყველება ქრისტესი, რომელიც ამბობდა, რომ მესამე დღეს მკვდრეთით აღვსდგებიო. და აღსრულდა კიდეც. კვირის რიჟრაჟმა რო მოატანა, უცებ საფლავის დარაჯებმა იგრძნეს მიწის ძვრა; მერმე დაინახეს ფრთიანი სულიერი-ანგელოზი, რომელმაც გადმოაგორა საფლავიდამ ლოდი, და

ბოლოს იხილეს მაცხოვრის აღდგომა საფლავიდგან. დარაჯებს შიშით თავზარი დაეცათ და მიწაზედ მკვდრებივით დაემხვნენ, მერმე კი მოსულიერდნენ, გონს მოვიდნენ და გაიქცნენ.

ჯერ არ გათენებულიყო, როცა საფლავთან მოვიდა მარიამ მაგდალინელი, თაყვანის-მცემელი იესოსი და მგლოვიარე მასზედ. აქ მან ნახა, რომ ლოდი საფლავიდგან გადაგორებული იყო. მიუახლოვდა საფლავსა, ჩახედა შიგ და ცარიელი დახვდა. დაიჩოქა საფლავის წინ და სტიროდა. საფლავის გვერდით იდგა ორი ანგე-



ლოზი, თეთრი ტანისამოსით შემოსილი. ჰკითხეს მარიამს ანგელოზებმა: „დედაკაცო, რასა სტირი? ვის ეძებ?“ მარიამმა მიუგო: „აუღიათ უფალი ჩემი და არ ვიცი, სად დაუდვიათ.“ ეს რო სთქვა, უკან მიიხედა და დაინახა იქვე მდგომარე ადამიანი მშვენიერის შეხედულობისა და მეტად ნათელის სახისა; ეს იყო თვითონ იესო, ამდგარი მკვდრეთით. მაგრამ ვერ იცნო მარიამმა, რადგანაც მაცხოვარი თავისი აღდგომის შემდეგ ძლიერ გამოცვლილიყო. ჰკითხა იესომ: „დედაკაცო, რასა სტირი? ვის ეძიებ?“ მარიამს ეგონა მებაღეაო და უთხრა:

„უფალო, თუ შენ აიღე იგი, მითხარ, სად დასდევი, და მე წამოვიღებ მას." მაშინ იესომ დაუძახა უწინდელი ხმით: „მარიამ!" მარიამმა ხმაზედ იმ წამსვე იცნო იესო და შესძახა: „მოძღვარო!" მერმე გაექანა და უნდოდა მოჰხვეოდა მუხლებზედ, მაგრამ მაცხოვარმა უთხრა: „ნუ შემომეხები მე, რადგან ჯერ არ აგსულვარ მამისა ჩემისათანა; წადი ჩემს მოძმეებთან და უთხარ მათ: აღვალ მამისა ჩემისა და მამისა თქვენისა, ღვთისა ჩემისა და ღვთისა თქვენისათანა."

მარიამ მაგდალინელმა საჩქაროდ ახარა იესოს აღდგომა მოწაფეთა და მორწმუნეთა ქალთა. ესენი ყველანი აივსნენ დიდი სიხარულით, გაეჩქარნენ საფლავისაკენ, ნახეს იგი ცარიელი, ირწმუნეს ქრისტეს აღდგომა და ადიდებდნენ ღმერთსა.

შემდეგ იესო ორმოცის დღის განმავლობაში არა ერთხელ გამოეცხადა მოწაფეთა თვისთა, არა ერთხელ სჭამა მათთან პური, აჩვენა თავისი სხეულის წყლულებანი, ჯვარცმისაგან დარჩენილი, და ჰქმნა რამდენიმე სასწაული მათ წინაშე. ამის გამო სრულიად ირწმუნეს ქრისტეს აღდგომა იმათაც კი, რომელთაც ეს წინად არა სჯეროდათ.

### ამაღლება ქრისტესი და სულის წმიდის მოფენა.

აღდგომის შემდეგ მაცხოვარი უნდა მეორმოცე დღეს ამაღლებულიყო ზეცას. გამოსალმების წინად თავისს მოწაფეებს მისცა შემდეგი დარიგება: „მომეცა მე ყოველი უფლება ცათა შინა და ქვეყანასა ზედა; წადით ყველა ქვეყანაში, იქადაგეთ სახარება და ნათელ-ეცით სახელითა მამისათა და ძისათა და სულისა წმიდისათა; ასწავლეთ ერთა ყოველი მცნება, რომელიც მე თქვენ მოგეცით: ვინც თქვენს ქადაგებას მიიღებს, მირწმუნებს მე, მოინათლება და ჩემს მცნებაზედ ივლის, იგი ცხონდება; ხოლო ვინც უარს ჰყოფს, წაწყმდება."

სულ ბოლოს დროს იესომ შეჰკრიბა მოწაფენი იერუსალიმში და უთხრა: „ფეხს ნუ მოიცვლით იერუსალიმიდგან, ვიდრე თქვენზედ არ გადმოვიდეს სული წმიდა. იოანე წყლითა სცემდა ნათელსა, რამდენისამე დღის შემდეგ თქვენ მოინათლებით სულითა წმიდითა. მაშინ თქვენ მოგენიჭებათ განსაკუთრებული ნიჭი სახარების ქადაგებისა, სხვა-და სხვა ენის ცოდნა, მოგეცემათ ძალა ავად-

მყოფთა კურნებისა და სასწაულთ-მოქმედებისა. თქვენ იწყებთ ქადაგებას იერუსალიმში, ურიასტანსა და სამარიაში და მთელს დედამიწის ზურგზედ." ეს აღთქმა რო მისცა იესომ, გაიყვანა მოწაფენი იერუსალიმიდგან, აიყვანა მახლობელს ზეთის-ხილის მთაზედ და აქ აკურთხა, დალოცა ისინი. ამ კურთხევის დროს მაღლა-მაღლა წავიდა ჰაერში, ამაღლდა ზეცას და დაჯდა ზეციურს ტახტზედ მარჯვენით მამისა.



განცვიფრებულნი მოწაფენი იდგნენ მთაზედ და კარგა ხანს იცქირებოდნენ მაღლა ზეცაში, სადაც მიეფარა მაცხოვარი. ამ დროს გამოეცხადნენ მათ ანგელოზნი და უთხრეს: „კაცნო გალილეველნო! რასა სდგეხართ და იცქირებით „ზევით? იესო, რომელიც ეხლა თქვენგან ამაღლდა, იმ სახითვე მოვა, როგორც იხილეთ ამაღლებული ზეცასა". მაშინ მოწაფენი აივსნენ დიდი სიხარულით, დაბრუნდნენ იერუსალიმს, ადიდებდნენ უფალსა და ელოდნენ სულის წმიდის გადმოსვლასა.

მოლოდინი მალე აუსრულდათ. ამაღლების შემდეგ მეათე დღე იყო, როცა ერთს სახლში შეკრებილს მოციქულებზედ გადმოვიდა სული წმიდა ცეცხლის ენების სახით. მოციქულებმა აქამდინ ებრაულის ენის მეტი არა ენა არ იცოდნენ და ეხლა კი დაიწყეს უცებ ლაპარაკი სხვა-და-სხვა ენაზედ, და, ამას გარდა, აივსნენ სულიერი ძალით, ძლიერებით. იწყეს მაშინვე ქადაგება სახარებისა იერუსალიმში, ურიასტანს და ახლო-მახლო ადგილებში, წავიდნენ შორეულს ქვეყნებშიაც. ყველა ხალხს მის ენაზედ ასწავლიდნენ და მთელს დედამიწის ზურგზედ მოჰფინეს სწავლა სახარებისა. ბევრი წვალება და ტანჯვა გამოიარეს, სიკვდილითაც ბევრი მათგანი დაისაჯა; მაგრამ არ შეუშინდნენ არაფერსა, მხნედ ემსახურებოდნენ თავისს წმიდა საქმეს და მრავალი ერი მოაქციეს ქრისტეს სჯულზედ.

---

## წმიდა ნინო, ქართველთ განმანათლებელი.

სულის წმიდის მოვლენის შემდეგ მოციქულებმა და ღვთის-მშობელმა მარიამმა წილი ჰყარეს, ვინ რომელს ქვეყანაში უნდა წასულიყო სახარების საქადაგებლად. ჩვენი საქართველო წილად ჰხვდა თვითონ ღვთის-მშობელსა. იგი მოემზადა ჩვენს ქვეყანაში წამოსასვლელად; მაგრამ ღამით მაცხოვარი გამოეცხადა და უთხრა: შენ თვითონ იერუსალიმში დარჩი, რადგან მოხუცი ხარ, და შენს მაგივრად საქართველოში საქადაგებლად გაგზავნე ანდრია მოციქული, პირველ-წოდებულიო. ასეც მოიქცა ყოვლად-წმიდა მარიამი.

მოციქული ანდრია პირველ-წოდებული მოვიდა შავის ზღვის პირად, უქადაგა სახარება გურულებსა, იმერლებსა, მეგრელებსა და აფხაზებს და მოაქცია ქრისტეს სჯულზედ. მაგრამ იმდენი აღარ დასცალდა, რომ ქართლ-კახეთშიაც გადმოსულიყო და აქაც გაევრცელებინა ქრისტიანობა.

ქართლ-კახეთის მოქცევა ქრისტიანობაზედ შემდეგში მოხდა წმიდა ნინოს მიერ, რომელსაც ამის გამო დაერქვა ქართველთ განმანათლებელი. ვინ იყო ნინო და როგორ მოაქცია ქრისტეს სჯულზედ ქართველები?

წმიდა ნინო იყო კაბადოკიელი ქალი. კაბადოკია იდო სამხრეთით ჩვენის ქვეყნიდგან და დასახლებული იყო ქართველთა მონათესავე ხალხით. ნინოს დედ-მამას იმის მეტი შვილი არა ჰყავდა, ამის გამო ძლიერ უყვარდათ და სცდილობდნენ კარგად გაეზარდათ. რადგანაც თვითონ დედა და მამა ნინოსი იყვნენ ღვთის მოყვარე ადამიანები, ამიტომ შვილიც აღზარდეს საღმრთო წერილის კითხვასა და ლოცვაში, ხელსაქმის კეთებაში და გლახაკთა შეწყნარებაში. ჯერ თორმეტის წლისა არ იქნებოდა ნინო, რომ დედ-მამა დაეხოცა და დაობლდა. მაშინ იგი თავისთან წაიყვანა იერუსალიმის პატრიარქმა, ნინოს ბიძამ. ბიძა-პატრიარქმა სწავლის დასასრულებლად თავისი დისწული მიაბარა ერთს განათლებულსა და ფრიად ღვთის-მოყვარე ქალსა. ამ ახალის ოსტატისაგან ნინომ ყველაფერი მშვენივრად ისწავლა, რაც კი განათლებულმა ქრისტიანმა უნდა იცოდეს. ამასთან იმდენად შეიყვარა ქრისტე ღმერთი, რომ გადასწყვიტა არ გათხოვებულიყო და მთელი თავისი სიცოცხლე მისთვის შეეწირა. ამავე დროს გაიგო, საქართველო, წილად ხდომილი ღვთის-მშობლისა, ჯერ კერპებს ემსახურება და ქრისტესი სრულიად არაფერი იცისო. მაშინვე გადასწყვიტა წამოსულიყო ჩვენს ქვეყანაში და მოექცია იგი ქრისტიანობაზედ. ბიძა-პატრიარქმა ძლიერ მოუწონა ამისთანა წმიდა წადილი, დალოცა, აკურთხა და გამოისტუმრა ჩვენსკენ.



## II

გზაზედ ბევრი დაბრკოლება ნახა ნინომ, ბევრი ტანჯვა და წვა-

ღება გამოიარა; მაგრამ ყველას ადვილად იტანდა, რადგანაც ღვთის-იმედი ჰქონდა. ერთხელ, როდესაც ძლიერ შეწუხდა ნინო, სიზმარ-ში გამოეცხადა ღვთის-მშობელი ანგელოზებით, აღუთქვა თავისი შემწეობა, გაამხნევა და მისცა ხელში ჯვარი ვაზისა. ნინომ რო-



გამოიღვიძა, ნახა, ხელში ჯვარი ეჭირა, და სიხარულით აღივსო. გამხნევებული ამისთანა მოწყალებით, ნინო ხელ-ახლად დაადგა გზასა გაბედვით და ჩამოვიდა მცხეთასა. მცხეთა მაშინ იყო დედა-ქალაქი ჩვენის ქვეყნისა და იქ იჯდა მეფე მთელის საქართველოსი.

იმ ჟამად მეფობდა მირიანი. დაბინავდა ნინო აქა და იწყო ქადაგება სახარებისა ჯერ ქალთა შორის. ორმოცამდე ქალი მოაქცია ქრისტეს სჯულზედ. ამ დროს საქართველოს დედოფალი მძიმე ავადმყოფი შეიქმნა და სიკვდილის პირზე იყო. ბევრი ექიმები მოდალეს, მაგრამ ვერა უშველეს რა. მაშინ ერთმა გაქრისტიანებულმა ქალმა ურჩია დედოფალსა მოეწვია ნინო და მორჩენა ეთხოვნა. დედოფალმა შეიწყნარა რჩევა და მოიწვია ნინო. იგი მოვიდა, ილოცა დედოფლის მორჩენისთვის და მაშინვე გაჰკურნა. მორჩენილმა დედოფალმა უარჰყო კერპები და ირწმუნა ქრისტე.

პატარა ხანს უკან მეფე მირიანი სანადიროდ წავიდა. ერთს მთაზედ მზე სრულიად დაუბნელდა და იღუპებოდა. სთხოვა შემწეობა თავისს კერპებსა და ვერაფერი უშველეს. შემდეგ შევედრა ქრისტესა და გამობრწყინდა მზე. მაშინ მეფე დარწმუნდა, რომ ქრისტე ჭეშმარიტი ღმერთიაო. ფიცხლავ დაბრუნდა ნადირობიდგან, თაყვანი-სცა ნინოსა და უამბო ყველას თავისი საოცარი თავ-გადასავალი. მერმე დაიბარა თავად-აზნაურობა, გლეხობა, აცნობა მორჩენა დედოფლისა, თავისი გადარჩენა ქრისტეს შემწეობით და ურჩია იმათაც მიეღოთ ქრისტიანობა. ყველამ თანხმობა გამოაცხადა. მაშინვე საბერძნეთიდგან დაიბარეს ეპისკოპოზი, მღვდლები, მთავრები და მათ მთელი ქართლი მონათლეს მტკვარსა და არაგვში.

ქართლი რო მოაქცია ქრისტიანობაზედ, ნინო გაემგზავრა კახეთში. იქადაგა სახარება და მიაღებინა კახელებს ქრისტიანობა. შემდეგ სამუდამო ბინად ამოირჩია ქიზიყში ბოდბის-ხევი, სადაც დროს ატარებდა ღვთის მსახურებაში და დაუღალავად სთესდა ხალხში ჭეშმარიტს სწავლასა და წმინდა ზნეობასა. ბოლოს გარდაიცვალა და დასაფლავებულ იქმნა იქვე ბოდბის-ხევში, სადაც შემდეგ მონასტერი აშენდა. ჯვარი ნინოსი ბოდბის-ხევიდგან ჯერ მცხეთაში აიტანეს და ბოლოს ჩამოიტანეს თბილისში; ახლაც იგი ასვენია სიონის ტაძარში და ყველა ქართველი დიდ თაყვანსა-სცემს. ნინო შეირაცხა წმიდათა შორის და დაერქვა თანასწორი მოციქულთა.

წმიდა ნინოს და მეფე მირიანს შემდეგ ქრისტიანობა გააძლიერეს და ააყვავეს საქართველო შემდგომმა მეფეებმა, რომელთა შორის ყველაზე დიდებულნი იყვნენ: ვახტანგ გორგასლანი, დავით აღმაშენებელი, თამარ მეფე, გიორგი ბრწყინვალე და ერეკლე მეორე. ბოლოს საქართველო ნება-ყოფლობით შეუერთდა ერთ-მორწმუნე რუსეთსა.

# რუსეთი.

ყველა ქართველი, დიდიც და პატარაც, კარგად უნდა იცნობდეს რუსეთსა. რად? იმიტომ, რომ ჩვენი საქართველო არის ნაწილი რუსეთის სახელმწიფოსი; ქართველები და რუსები ძმანი არიან სარწმუნოებით, არიან ქვეშევრდომნი ერთისა და იმავე ხელმწიფისა, რომელსაც ერთ-ნაირი მტკიცე ერთგულობით უნდა ემსახურონ და კიდეც ემსახურებიან. ამიტომ მე მსურს თქვენ, პატარა ქართველებს, ზოგიერთი ამბავი რუსეთზედ გადმოგცეთ. სხვა ამბებს რუსეთისას შეიტყობთ სხვა წიგნებიდგან.

რუსეთი ძლიერ დიდი სახელმწიფოა. ამოდენა სახელმწიფო არც წინედ ყოფილა და არც ახლა არის. თითქმის ასი საქართველოს ოდენა იქმნება სივრცით და მცხოვრებთა რიცხვით.

უწინ რუსები ქართველებივით კერპთ თაყვანის-მცემელნი იყვნენ. შემდეგ ქრისტიანობა მიიღეს ბერძნებისაგან, როგორც ქართველებმა. ეს მოხდა ძველს დროში. მაშინ რუსეთის დედა-ქალაქი იყო კიევი. კიევი სძევს რუსეთის დასავლეთის ნაწილში, მდინარის დნეპრის ნაპირზედ. იმ დროს რუსეთში ხელმწიფედ იჯდა დიდი ვლადიმირი. ჯერ ვლადიმირი მოიქცა ქრისტიანობაზედ და მერმე მთელი მისი ხალხი მოინათლა დნეპრში, როგორც წინედ ქართველები მოინათლნენ მტკვარში მეფის მირიანის დროსა.

კიევის შემდეგ რუსეთის დედა-ქალაქად გახდა მოსკოვი, რომელიცა სძევს შუაგულს რუსეთში. ბოლოს, დედა-ქალაქობა მოსკოვს ჩამოართვა პეტერბურგმა. პეტერბურგი სძევს ჩრდილოეთით მოსკოვისა, ზღვის პირად. პეტერბურგი დააარსა და სატახტო ქალაქად დანიშნა პეტრე დიდმა, ყველა სხვა რუსეთის ხელმწიფეებზედ დიდებულმა. მან მიიღო სახელი იმპერატორისა, ანუ დიდებულის მბრძანებელისა. პეტრე დიდმა რუსეთში ბევრი ახალი წესი შემოიღო, კარგი და ჩინებული; დააარსა მრავალი სასწავლებელი, ჯარი მშვენივრად განაწყო, ახალი ქალაქები ააშენა, მტრები დაამარცხა, ქვეყნები წაართვა და შეუერთა რუსეთსა.

პეტრეს შემდეგ შესანიშნავნი არიან ხელმწიფენი: ეკატერინე დიდი, ალექსანდრე პირველი, რომლის მეფობის დროს საქართვე-

და რუსეთს შეუერთდა, ნიკოლოზ პირველი, ალექსანდრე მეო-რე, რომელმაც ბატონ-ყმობა გააუქმა და ბევრი სხვა ჩინებული ცვლი-ლება მოახდინა, და ალექსანდრე მესამე, რომლის მეფობის დროს რუსეთს არავისთან ომი არა ჰქონია, რის გამოც მას დაერქვა



„მშვიდობის-მყოფელი“ მეფე. ამ ჟამად რუსეთის ხელმწიფე-იმპერა-ტორად ბრძანდება ნიკოლოზ მეორე, ძე ალექსანდრე მესამისა, რომლის სახეს ჰხედავთ აქა.

რუსეთისა და საქართველოს ეკკლესიას მართავს უწმიდესი სი-ნოდი, რომელიც იმყოფება სატახტო ქალაქ პეტერბურგში. უმთავ-რესნი წევრნი სინოდისა არიან მიტროპოლიტნი: პეტერბურგისა, მოსკოვისა და კიევისა. საქართველოს ეგზარხოსიც აგრეთვე არის წევ-რი უწმიდესის სინოდისა.

# ლ ო ც ვ ე ბ ი.

## ს უ ლ ი წ მ ი დ ი ს ლ ო ც ვ ა.

მეუფეო ზეცათაო, ნუგეშინის მცემელო, სულო ჭეშმარიტებისაო, რომელი ყოველგან ხარ და ყოველსავე აღავსებ მადლითა შენითა, საუნჯეო კეთილთაო, მომნიჭებელო ცხოვრებისაო, მოვედ ჩვენ შორის და წმიდა მყვენ ჩვენ ყოვლისაგან ბიწისა და აცხოვნენ, სახიერო, სულნი ჩვენნი.

## ს ა მ ე ბ ი ს ლ ო ც ვ ა.

წმიდაო ღმერთო, წმიდაო ძლიერო, წმიდაო უკვდავო, შეგვიწყალენ ჩვენ (სამჯერ).

დიდება მამასა და ძესა და წმიდასა სულსა აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

ყოვლად წმიდაო სამებაო, შეგვიწყალენ ჩვენ; უფალო, გვიხსენ და გვილხინე ცოდვათა ჩვენთაგან; მეუფეო, შეგვინდევ უსჯულოებანი ჩვენნი; წმიდაო, მოიხილე და განჰკურნენ უძლურებანი ჩვენნი სახელისა შენისათვის.

## ლ ო ც ვ ა უ ფ ლ ი ს ა.

მამაო ჩვენო, რომელი ხარ ცათა შინა, წმიდა იყავნ სახელი შენი, მოვედინ სუფევა შენი, იყავნ ნება შენი, ვითარცა ცათა შინა, ეგრეთცა ქვეყანასა ზედა, პური ჩვენი არსობისა მომეც ჩვენ დღეს, და მომიტევენ ჩვენ თანანადებნი ჩვენნი, ვითარცა ჩვენ მივუტევებთ თანამდებთა მათ ჩვენთა, და ნუ შემიყვანებ ჩვენ განსაცდელსა, არამედ მიხსნენ ჩვენ ბოროტისაგან.

## ლოცვა ღვთის-მშობლისა.

ღვთის-მშობელო ქალწულო, გიხაროდენ მიმადლებულო მარიამ, უფალი შენთანა, კურთხეულხარ შენ დედათა შორის, და კურთხეულ არს ნაყოფი მუცლისა შენისა, რამეთუ მაცხოვარი გვიშევ სულთა ჩვენთა.

ღირს არს ჭეშმარიტად, რათა გადიდებდეთ შენ, ღვთის-მშობელო, რომელი მარადის ხანატრელ იქმენ, ყოვლად უბიწოდ და დედად ღვთისა ჩვენისა, უპატიოსნესსა ქერაბიმთასა და აღმატებით უზესთაესსა სერაბიმთასა, განუხრწნელად მშობელსა სიტყვისა ღვთისასა, მხოლოსა ღვთის-მშობელსა გალობით ვადიდებდეთ.

## ლოცვა სადილის წინ.

თვალნი ყოველთანი შენდამი ესვენ, უფალო, და შენ მოსცი მათ საზრდელი ყოველსა ჟამსა, აღაღებ შენ ხელსა შენსა და განაძღებ ყოველსა ცხოველსა, ნებისაებრ შენისა.

## ლოცვა შემდეგ სადილისა.

გმადლობ შენ, ქრისტე, ღმერთო ჩემო, რამეთუ განმაძღე მე ქვეყნიერთა კეთილთა შენთაგან, ნუ დამაკლებ მე ზეცისასა შენსა სასუფეველსა.

## ლოცვა სწავლის დაწყების წინ.

ყოვლად სახიერო უფალო, გარდამოგვივლინენ ჩვენ მადლი სულისა წმიდისა შენისა, მომნიჭებელი გულის-ხმის ყოფისა და განმაძლიერებელი ძალთა სულთა ჩვენთასა, რათა ჩვენ, ყურად-მღებელნი გარდმოცემულისა ჩვენდა სწავლისა, აღვიზარდნეთ შენ, შემოქმედისა ჩვენისა, სადიდებელად, მშობელთა ჩვენთა სანუგეშოდ, ეკკლესიისა და მამულისა სასარგებლოდ.

## ლოცვა შემდგომ სწავლისა.

გმადლობ შენ, შემოქმედო, რამეთუ ღირს გვყავ ჩვენ მადლსა შენსა ყურადღებისა სწავლისა, აკურთხენ ჩვენნი მთავარნი, მშობელნი და მასწავლებელნი, მიმყვანელნი ჩვენნი ცნობად კეთილისა, და მოგვეც ჩვენ ძალი და სიმხნე, რათა ახლად შევუდგეთ სწავლასა ამას. ამინ.

## ⴊⴍⴚⴅⴀ ⴋⴈⴊⴀⴃ ⴋⴈⴑⴅⴊⴈⴑⴀ.

ღმერთო, ყოვლისა მპყრობელო, რომელმან განზრახვითა შენითა ღირს მყავ მოწევნად ჟამსა ამას ღამისასა, ყოვლისა მისთვის მოწყალებისა შენისა, რომელიცა დღესა ამას მივიღე მე უხვისაგან ხელისა შენისა, მადლობელსა და შეცოდებისათვის ჩემისა მონანულსა გულსა ჩემსა შეგწირავ შენ და გევედრები ძილად მიმავალსა ამას მფარავდე მე წმიდითა საფარველითა შენითა და მომანიჭე მე, რათა ვიხსენებდე საუკუნოსა მას განსვენებასა, რომელიცა განუმზადე შენ მოყვარეთა შენთა, რომელთავე რიცხვსა შინა დამაწესე მეცა, უფალო.

## ⴊⴍⴚⴅⴀ ⴘⴄⴋⴃⴄⴂ ⴋⴈⴊⴈⴑⴀ.

ვმადლობ შენ, უფალო, ყოვლითა გულითა ჩემითა, რამეთუ სიმრთელით და უვნებლად აღმადგინე მე ძილისაგან, და, განმდევნელმან ღამისა სიბნელისამან, განაბრწყინვე დღე ესე მხიარულებისა ნათლითა. გევედრები შენ შეუორგულებელითა შენდამი სარწმუნოებითა ჩემითა: განჰსდევნე სიბნელეცა უმეცრებისა ჩემისა და ვნებათა მათ ჩემთა, და განანათლე გონება და ნება ჩემი ნათლითა ყოვლისა შემძლებელისა მადლისა შენისათა, მომანიჭე მე, რათა საქმეთა მათ შენ მიერ ჩემდამო რწმუნებულთა სრულითა სურვილითა ჩემითა ვისწრაფიდე აღსრულებად და გულს-მოდგინებით გამოვიძიებდე საიდუმლოსა, წმიდასა სჯულსა შინა შენსა დამარხულსა, და კადნიერებით ვჰხადოდე სახელსა შენსა წმიდასა.

## ⴆⴈⴀⴐⴄⴁⴈⴑ ⴊⴍⴚⴅⴀ.

მრწამს, უფალო, და აღვიარებ, რამეთუ შენ ხარ ჭეშმარიტად ქრისტე, ძე ღვთისა ცხოველისა, მოსრული სოფლად ცოდვილთა ცხოვრებად, რომელთაგან პირველი მე ვარ.

კვალად მრწამს, რამეთუ ესე არს თვით უხრწნელი ხორცი შენი, და ესე არს თვით პატიოსანი სისხლი შენი, შენ

უკვე გევედრები შემიწყალე მე და შემინდევ მე შეცოდებანი ჩემნი, ნებსითნი და უნებლიეთნი, სიტყვით და საქმით, ცნობით და უმეცრებით, და ღირს მყავ მე დაუსჯელად ზიარებად უხრწნელთა საიდუმლოთა შენთა, მოსატევებელად ცოდვათა და ცხოვრებად საუკუნოდ. ამინ.

### ლოცვა მეფისა და მამულისათვის.

აცხოვნე, უფალო, ერი შენი და აკურთხე სამკვიდრებელი შენი, ძლევა ჯვარითა ბარბაროზთა ზედა კეთილ-მორწმუნესა ხელმწიფესა ჩვენსა **ნიკოლოზ ალექსანდრეს ძესა** მოანიჭე და ერი შენი საფარველსა ქვეშე მისსა დაიცევ, რათა ვიტყოდეთ: უფალო, დიდება შენდა.

### ათი მცნება.

1) მე ვარ უფალი ღმერთი შენი და არა იყვნენ შენდა ღმერთნი უცხონი ჩემსა გარეშე.

2) არა ჰქმნე თავისა შენისა კერპი, არცა ყოვლადვე მსგავსნი, რაოდენი არს ცათა შინა ზე, და რაოდენი არს ქვეყანასა ზედა ქვე და რაოდენი არს წყალთა შინა და ქვეშე ქვეყანისა; არა თაყვანი-სცე მათ და არცა მსახურებდე მათ.

3) არა მოიღო სახელი უფლისა ღვთისა შენისა ამაოსა ზედა.

4) მოიხსენე დღე იგი შაბათი და წმიდა ჰყავ იგი,—ექვსსა დღესა იქმოდე და ჰქმენ მათ შინა ყოველივე საქმე შენი, ხოლო დღე იგი მეშვიდე შაბათი არს უფლისა ღვთისა შენისა.

5) პატივი ეც მამასა შენსა და დედასა შენსა, რათა კეთილი გეყოს შენ და დღეგრძელ იყო ქვეყანასა ზედა.

6) არა კაც ჰკლა.

7) არა იმრუშო.

8) არა იპარო.

9) არა ცილი სწამო მოყვასსა შენსა წამებითა ცრუთათა.

10) არა გული გითქმიდეს ცოლისათვის მოყვასისა შენისა,

არა გული გითქმიდეს სახლისათვის მოყვასისა შენისა, არცა ყანისა მისისა, არცა მონისა მისისა, არცა მხევლისა მისისა, არცა ხარისა მისისა, არცა კარაულისა მისისა, არცა ყოვლისა საცხოვარისა მისისა, არცა ყოვლისა მისთვის, რაიცა იყოს მოყვასისა შენისა.

## სიმბოლო სარწმუნოებისა.

მრწამს ერთი ღმერთი, მამა ყოვლისა მპყრობელი, შემოქმედი ცათა და ქვეყანისა, ხილულთა ყოველთა და არა ხილულთა, და ერთი უფალი იესო ქრისტე, ძე ღვთისა, მხოლოდ შობილი, მამისაგან შობილი უწინარეს ყოველთა საუკუნეთა,—ნათელი ნათლისაგან, ღმერთი ჭეშმარიტი ღვთისაგან ჭეშმარიტისა, შობილი და არა ქმნილი, თანაარსი მამისა, რომლისაგან ყოველი შეიქმნა,—რომელი ჩვენთვის, კაცთათვის, და ჩვენისა ცხოვრებისათვის გარდამოხდა ზეცით და ხორცნი შეისხნა სულისაგან წმიდისა და მარიამისაგან ქალწულისა განკაცნა,—და ჯვარს ეცვა ჩვენთვის პონტოელისა პილატესზე, და ივნო, და დაეფლა, და აღსდგა მესამესა დღესა მსგავსად წერილისა,—და ამაღლდა ზეცად, და მჯდომარე არს მარჯვენით მამისა,—და კვალად მომავალ არს დიდებით განსჯად ცხოველთა და მკვდართა, რომლისა სუფევისა არა არს დასასრულ,—და სული წმიდა, უფალი, და ცხოველს-მყოფელი, რომელი მამისაგან გამოვალს, მამისათანა და ძისათანა თაყვანის-იცემების და იდიდების, რომელი იტყოდა წინასწარმეტყველთა მიერ,—ერთი წმიდა კათოლიკე და სამოციქულო ეკკლესია, აღვიარებ ერთსა ნათლის-ღებასა მოსატევებელად ცოდვათა,—მოველი აღდგომასა მკვდრეთით და ცხოვრებასა მერმისსა მის საუკუნესასა. ამინ.

## ხუცური ანბანი.

Ⴀ Ⴁ Ⴂ Ⴃ Ⴄ Ⴅ Ⴆ Ⴡ Ⴇ Ⴈ
Ⴉ Ⴊ Ⴋ Ⴌ Ⴢ Ⴍ Ⴎ Ⴏ Ⴐ Ⴑ Ⴒ
Ⴣ Ⴓ Ⴔ Ⴕ Ⴖ Ⴗ Ⴘ Ⴙ Ⴚ Ⴛ Ⴜ
Ⴝ Ⴞ Ⴤ Ⴟ Ⴠ Ⴥ

ⴀ ⴁ ⴂ ⴃ ⴄ ⴅ ⴆ ⴡ ⴇ ⴈ ⴉ ⴊ ⴋ ⴌ
ⴢ ⴍ ⴎ ⴏ ⴐ ⴑ ⴒ ⴣ ⴓ ⴔ ⴕ ⴖ ⴗ ⴘ ⴙ
ⴚ ⴛ ⴜ ⴝ ⴞ ⴤ ⴟ ⴠ ⴥ

### სიტყვები სრულად და ქარაგმით

| სრული | ქარაგმით | სრული | ქარაგმით |
|---|---|---|---|
| Ⴖⴅⴇⴈⴑⴀ | Ⴖ҃ⴈⴑⴀ | ⴅⴈⴇⴀⴐⴚⴀ | ⴅ҃ⴀ |
| ღვთისა | ღ҃ისა | ვითარცა | ვ҃ა |
| Ⴕⴐⴈⴑⴒⴄ | Ⴕ҃ⴄ | ⴝⴄⴘⴋⴀⴐⴈⴒⴀⴃ | ⴝ҃ⴀⴃ |
| ქრისტე | ქ҃ე | ჭეშმარიტად | ჭ҃ად |
| ⴗⴍⴅⴊⴀⴃ | ⴗ҃ⴃ | ⴀⴐⴀⴋⴄⴃ | ⴀ҃ⴃ |
| ყოვლად | ყ҃დ | არამედ | ა҃დ |
| Ⴜⴋⴈⴃⴀ | Ⴜ҃ⴀ | ⴐⴀⴋⴄⴇⴍⴣ | ⴐ҃ |
| Წმიდაო | Წ҃ო | რამეთუ | რ҃ |
| ⴃⴐⴍⴢ | ⴃ҃ⴍⴢ | Ⴓⴔⴀⴊⴑⴀ | Ⴓⴔ҃ⴑ |
| აწდა | ა҃და | უფალსა | უფ҃ა |
| ⴉⴓⴐⴇⴞⴄⴓⴊ | ⴉ҃ⴞⴊ | ⴃⴈⴃⴄⴁⴀⴢ | ⴃ҃ⴁⴀⴢ |
| კურთხეულ | კუ҃ხლ | დიდება | დ҃იბა |
| ⴗⴍⴅⴄⴊⴇⴀ | ⴗ҃ⴇⴀ | ⴗⴍⴅⴄⴊⴌⴈ | ⴗ҃ⴌⴈ |
| ყოველთა | ყ҃თა | ყოველი | ყ҃ოლი |
| ⴂⴄⴅⴄⴃⴐⴄⴁⴈ | ⴂ҃ⴁⴈ | Ⴖⴋⴄⴐⴇⴀⴢ | Ⴖ҃ⴢ |
| გევედრები | გ҃ები | ღმერთო | ღ҃ო |

| | | | |
|---|---|---|---|
| ⴔⴐⴈⴀⴃ | ⴔ҃ⴃ | ⴋⴄⴍⴓⴔⴄⴍ | ⴋ҃ⴍ |
| ფრიად | ფდ | მეუფეო | მო |
| ⴂⴈⴞⴀⴐⴍⴃⴄⴌ | ⴂ҃ⴃⴌ | ⴟⴍⴓⴀⴐⴈⴇⴀ | ⴟ҃ⴇⴀ |
| გიხაროდენ | გიდნ | ჯვარითა | ჯთა |
| ⴅⴈⴇⴀⴐⴈ | ⴅ҃ⴐⴈ | ⴐⴀⴇⴀ | ⴐ҃ⴇⴀ |
| ვითარი | ვრი | რათა | რთა |
| ⴐⴍⴋⴄⴊⴋⴀⴌ | ⴐ҃ⴋⴌ | ⴅⴈⴇⴀⴐ | ⴅ҃ⴇⴐ |
| რომელმან | რმნ | ვითარ | ვითრ |
| ⴞⴍⴊⴍ | ⴞ҃ | ⴜⴈⴌⴀⴘⴄ | ⴜ҃ⴄ |
| ხოლო | ხ | წინაშე | წე |
| ⴉⴍⴓⴀⴊⴀⴃ | ⴉ҃ⴃ | ⴎⴈⴐⴅⴄⴊ | ⴎ҃ⴊ |
| კვალად | კდ | პირველ | პილ |
| ⴅⴈⴃⴐⴄⴋⴃⴄ | ⴅ҃ⴄ | | |
| ვიდრემდე | ვე | | |

---

## Ⴊⴍⴚⴅⴀ ⴑⴈⴌⴀⴌⴍⴓⴊⴈⴑⴀ.

Ⴋⴈⴜⴗⴀⴊⴄ ⴋⴄ, Ⴖⴋⴄⴐⴇⴍ, ⴃⴈⴃⴈⴇⴀ ⴜⴗⴀⴊⴍⴁⴈⴇⴀ ⴘⴄⴌⴈⴇⴀ ⴃⴀ ⴋⴐⴀⴅⴊⴈⴇⴀ ⴋⴍⴜⴗⴀⴊⴄⴁⴈⴇⴀ ⴘⴄⴌⴈⴇⴀ ⴀⴖⴞⴍⴚⴄⴌ ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴀ ⴙⴄⴋⴈ. Ⴓⴔⴐⴍⴑ ⴂⴀⴌⴋⴁⴀⴌⴄ ⴋⴄ ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴈⴑⴀ ⴙⴄⴋⴈⴑⴀⴂⴀⴌ ⴃⴀ ⴚⴍⴃⴅⴀⴇⴀ ⴙⴄⴋⴇⴀⴂⴀⴌ ⴂⴀⴌⴋⴜⴋⴈⴃⴄ ⴋⴄ. Ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴀ ⴙⴄⴋⴈ ⴋⴄ ⴅⴓⴜⴗⴈ ⴃⴀ ⴚⴍⴃⴅⴀ ⴙⴄⴋⴈ ⴜⴈⴌⴀⴘⴄ ⴙⴄⴋⴑⴀ ⴀⴐⴑ ⴋⴀⴐⴀⴃⴈⴑ. Ⴘⴄⴌ ⴋⴞⴍⴊⴍⴑⴀ ⴘⴄⴂⴚⴍⴃⴄ ⴃⴀ ⴁⴍⴐⴍⴒⴈ ⴘⴄⴌ ⴜⴈⴌⴀⴘⴄ ⴅⴠⴗⴀⴅ, ⴐⴀⴇⴀ

## ლოცვა სინანულისა.

მიწყალე მე, ღმერთო, დიდითა წყალობითა შენითა და მრავლითა მოწყალებითა შენითა აღხოცენ უსჯულოება ჩემი. უფროს განმბანე მე უსჯულოებისა ჩემისაგან და ცოდვათა ჩემთაგან განმწმიდე მე. რამეთუ უსჯულოება ჩემი მე ვუწყი და ცოდვა ჩემი წინაშე ჩემსა არს მარადის. შენ მხოლოსა შეგცოდე და ბოროტი შენ წინაშე ვჰყავ, რათა განვმართლდე სიტყვათაგან შენთა და ჰსძლო სჯასა შენსა. რამეთუ ესერა უსჯულოებათა შინა მიუდგა

ⴂⴀⴌⴠⴋⴀⴐⴇⴊⴃⴄ ⴑⴈⴒⴗⴓⴀ-
ⴇⴀⴂⴀⴌ ⴘⴄⴌⴇⴀ ⴃⴀ ⴈⴓⴑⴛⴈⴊⴍ
ⴑⴟⴀⴑⴀ ⴘⴄⴌⴑⴀ. ⴐⴀⴋⴄⴇⴓ
ⴄⴑⴄⴐⴀ ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴀⴇⴀ
ⴘⴈⴌⴀ ⴋⴈⴓⴃⴂⴀ ⴃⴀ ⴚⴍⴃⴅⴀ-
ⴇⴀ ⴘⴈⴌⴀ ⴋⴘⴅⴀ ⴋⴄ ⴃⴄⴃⴀ-
ⴋⴀⴌ ⴙⴄⴋⴋⴀⴌ. ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴄⴑⴄ-
ⴐⴀ ⴝⴄⴘⴋⴀⴐⴈⴒⴄⴁⴀ ⴘⴄⴈⴗ-
ⴅⴀⴐⴄ, ⴓⴙⴈⴌⴍⴌⴈ ⴃⴀ ⴃⴀ-
ⴔⴀⴐⴓⴊⴌⴈ ⴑⴈⴁⴐⴛⴌⴈⴑⴀ ⴘⴄ-
ⴌⴈⴑⴀⴌⴈ ⴂⴀⴋⴍⴋⴈⴚⴞⴀⴃⴄⴌ ⴋⴄ.
Ⴋⴀⴑⴞⴓⴐⴍ ⴋⴄ ⴓⴑⴓⴎⴈⴇⴀ
ⴃⴀ ⴂⴀⴌⴅⴜⴋⴈⴃⴌⴄ ⴋⴄ, ⴂⴀⴌ-
ⴋⴁⴀⴌⴍ ⴋⴄ, ⴃⴀ ⴓⴔⴐⴍⴑ ⴇⴍ-
ⴅⴊⴈⴑⴀ ⴂⴀⴌⴅⴑⴎⴄⴒⴀⴉⴌⴄ.
Ⴋⴀⴑⴋⴈⴌⴍ ⴋⴄ ⴂⴀⴊⴍⴁⴀ ⴃⴀ
ⴑⴈⴞⴀⴐⴓⴊⴈ ⴃⴀ ⴈⴞⴀⴐⴄⴁ-
ⴃⴄⴌ ⴛⴅⴀⴊⴌⴈ ⴃⴀⴋⴃⴀⴁ-
ⴊⴄⴁⴓⴊⴌⴈ. Ⴂⴀⴐⴄ ⴋⴈ-
ⴀⴕⴚⴈⴄ ⴎⴈⴐⴈ ⴘⴄⴌⴈ ⴚⴍⴃⴅⴀⴇⴀ
ⴙⴄⴋⴇⴀⴂⴀⴌ ⴃⴀ ⴗⴍⴅⴄⴊⴌⴈ
ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴀⴌⴈ ⴙⴄⴋⴌⴈ ⴀⴖ-
ⴞⴍⴚⴄⴌ. Ⴂⴓⴊⴈ ⴜⴋⴈⴃⴀ ⴃⴀ-
ⴁⴀⴃⴄ ⴙⴄⴋⴇⴀⴌⴀ, Ⴖⴋⴄⴐⴇⴍ,
ⴃⴀ ⴑⴓⴊⴈ ⴜⴐⴔⴄⴊⴈ ⴂⴀⴌ-
ⴋⴈⴀⴞⴊⴄ ⴂⴅⴀⴋⴑⴀ ⴙⴄⴋⴑⴀ.
Ⴌⴓ ⴂⴀⴌⴋⴀⴂⴃⴄⴁ ⴋⴄ ⴎⴈⴐⴈ-
ⴑⴀ ⴘⴄⴌⴈⴑⴀⴂⴀⴌ ⴃⴀ ⴑⴓⴊⴑⴀ
ⴜⴋⴈⴃⴀⴑⴀ ⴘⴄⴌⴑⴀ ⴌⴓ ⴋⴈⴋⴈ-
ⴖⴄⴁ ⴙⴄⴋⴂⴀⴌ. Ⴋⴍⴋⴄⴚ ⴋⴄ
ⴑⴈⴞⴀⴐⴓⴊⴈ ⴋⴀⴚⴞⴍⴅⴀ-
ⴐⴄⴁⴈⴑⴀ ⴘⴄⴌⴈⴑⴀ ⴃⴀ ⴑⴓⴊⴈⴇⴀ

და ცოდვათა შინა მშვა მე დე-
დამან ჩემმან. **რამეთუ** ესერა
ჭეშმარიტება შეიყვარე, უჩი-
ნონი და დაფარულნი სიბრძნი-
სა შენისანი გამომიცხადენ მე.
**მასხურო** მე უსუპითა და გან-
ვწმიდნე მე, განმბანო მე და
უფროს თოვლისა განვსპეტაკ-
ნე. **მასმინო** მე გალობა და
სიხარული და იხარებდენ ძვალ-
ნი დამდაბლებულნი. **გარე** მი-
აქციე პირი შენი ცოდვათა
ჩემთაგან და ყოველნი უსჯუ-
ლოებანი ჩემნი აღხოცენ. **გუ**-
ლი წმიდა დაბადე ჩემთანა,
**ღმერთო**, და სული წრფელი
განმიახლე გვამსა ჩემსა. **ნუ**
განმაგდებ მე პირისა შენისა-
გან და სულსა წმიდასა შენ-
სა ნუ მიმიღებ ჩემგან. **მო**-
მეც მე სიხარული მაცხოვა-
რებისა შენისა და სულითა
მთავრობისათა დამამტკიცე მე.
**ვასწავლნე** უსჯულოთა გზა-
ნი შენნი და ულმრთონი შენ-
და მოიქცეენ. **მიხსენ** მე სის-
ხლთაგან, **ღმერთო**, **ღმერ**-
თო, ცხოვრებისა ჩემისაო, იხა-
რებდეს ენა ჩემი სიმართლე-
სა შენსა. **უფალო**, ბაგენი ჩემ-
ნი აღახვენ და პირი ჩემი უთ-
ხრობდეს ქებულებასა შენსა. **რა**-

[illegible]

მეთუ უკეთუმცა გენება, მსხვერპლი შენმცა მეწირა, არამედ საკვერთხი არა გთნდეს. მსხვერპლი ღვთისა არს სული შემუსრვილი, გული შემუსრვილი, და დამდაბლებული ღმერთმან არა შეურაცხჰყოს. კეთილი უყავ, უფალო, ნებითა შენითა სიონსა და აღეშენნენ ზღუდენი იერუსალიმისანი. მაშინ გთნდეს მსხვერპლი სიმართლისა, შესაწირავი და ყოვლად დასაწველი, მაშინ შეჰსწირნენ საკურთხეველსა შენსა ზედა ზვარაკნი.

[illegible]

## ფსალმუნი დავითისი.

ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა, და გზასა ცოდვილთასა არა დადგა, და საჯდომელსა უსჯულოთასა არა დაჯდა. არამედ სჯულსა უფლისასა არს ნება მისი, და სჯულსა მისსა ზრახავნ იგი დღე და ღამე. და იყოს იგი ვითარცა ხე დანერგული თანა წარსადინელსა წყალთასა, რომელმან გამოსცის ნაყოფი მისი ჟამსა თვისსა, და ფურცელნი მისნი არა დასცვივენ, და ყოველივე რაცა ჰყოს, წარემართოს მას. არა ესრე უღმრთონი, არა ესრე. არამედ ვითარცა მტვერი, რომელ აღგავის ქარმან პირისაგან ქვეყანისა. ამისთვის არა აღსდგენ უღმრთონი სასჯელსა, არცა ცოდვილნი ზრახვასა მართალთასა. რამეთუ უწყის უფალმან გზა მართალთა, და გზა უღმრთოთა წარწყმდეს.

[illegible]

## ფსალმუნი დავითისი.

რად აღიძრნეს წარმართნი, და ერმან იზრახა ცუდი; შეითქვნეს მეფენი ქვეყანისანი, და მთავარნი შეკრბეს ერთად უფლისათვის და ცხებულისა მისისათვის. განვხეთქნეთ აპაურნი მათნი, და განვაგდოთ ჩვენგან უღელი მათი. რომელი დამკვიდრებულ არს ცათა შინა, ეცინოდის მათ, და უფალმან შეურაცხ-ჰყვნეს იგინი. მაშინ იტყოდეს მათდა მიმართ რისხვითა მისითა და გულისწყრომითა მისითა შეაძრწუნნეს იგინი. ხოლო მე დავდეგ მეუფედ მის მიერ ზედა სიონსა მთასა წმიდასა მისსა. თხრობად ბრძანებასა უფლისასა. უფალმან მრქვა მე, ძე ჩემი ხარი შენ, მე დღეს მიშობიე შენ. ითხოვენ ჩემგან, და მიგცნე შენ წარმართნი სამკვიდრებელად შენდა, და დაპყრობად შენდა კიდენი ქვეყანისანი. ჰმწყსნე იგინი კვერთხითა რკინისათა, და ვითარცა ჭურნი მეკეცეთანი შემუსრნე იგინი. და აწ მეფენო გულისხმა ჰყავით; და განისწავლეთ ყოველნი მსაჯულნი ქვეყა-

ⴇⴀ ⴐⴉⴈⴌⴈⴑⴀⴇⴀ, ⴃⴀ ⴅ̃ⴐⴀ ⴝⴓⴐⴌⴈ ⴋⴄⴉⴄⴚⴄⴇⴀⴌⴈ ⴘⴄⴋⴓⴑⴐⴌⴄ ⴈⴂⴈⴌⴈ. Ⴃⴀ ⴀⴜ ⴋⴄⴔⴄⴌⴍ ⴂⴓⴊⴈⴑⴞⴋⴀ-ⴗⴀⴅⴇ, ⴃⴀ ⴂⴀⴌⴈⴑⴜⴀⴅⴊⴄⴌⴈⴇ ⴗⴍⴅⴄⴊⴌⴈ ⴋⴑⴀⴟⴓⴊⴌⴈ ⴕⴓⴄⴗⴀⴌⴈⴑⴀⴌⴈ. Ⴠⴋⴍⴌⴄⴇ Ⴓⴔ̃ⴑⴀ ⴘⴈⴘⴈⴇ ⴃⴀ ⴓⴂⴀⴊⴍⴁⴃⴈⴇ ⴋⴀⴑ ⴛⴐⴜⴍⴊⴈⴇ. Ⴋⴈⴈⴖⴄⴇ ⴑⴜⴀⴅⴊⴀ, ⴌⴓ ⴓⴉⴅⴄ ⴂⴀⴌⴐⴈⴑⴞⴌⴄⴑ Ⴓ̃ⴊⴈ, ⴃⴀ ⴜⴀⴐⴑⴜⴗⴋⴃⴄⴇ ⴇⴕⴓⴄⴌ ⴂⴆⴈⴑⴀ ⴋⴈⴑⴂⴀⴌ ⴋⴀⴐⴇⴊⴈⴑⴀ, ⴐⴀⴏⴀⴋⴑ ⴀⴖⴀⴒⴗⴃⴄⴑ ⴋⴗⴈⴑ ⴂⴓⴊⴈⴑ ⴜⴗⴐⴍⴋⴀ ⴋⴈⴑⴈ. Ⴌⴄⴒⴀⴐ ⴀⴐⴈⴀⴌ ⴗⴍⴅⴄⴊⴌⴈ, ⴐⴍⴋⴄⴊⴌⴈ ⴄⴑⴅⴄⴌ ⴋⴀⴑ.

ნისანი. ჰმონეთ უფალსა შიშით, და უგალობდით მას ძრწოლით. მიიღეთ სწავლა, ნუ უკვე განრისხნეს უფალი, და წარსწყმდეთ თქვენ გზისა მისგან მართლისა, რაჟამს აღატყდეს მყის გულის წყრომა მისი. ნეტარ არიან ყოველნი, რომელნი ესვენ მას.

---

## ႣႠႡႠႣႤႡႨႣႢႠႬ.

Ⴚⴐⴓ ⴋⴍⴜⴀⴋⴄ ⴜⴀⴐⴜⴗⴋⴃⴄⴑ.

Ⴓⴋⴟⴍⴁⴄⴑ ⴑⴀⴞⴄⴊⴈ ⴉⴄⴇⴈⴊⴈ, ⴅⴈⴃⴐⴄ ⴑⴈⴋⴃⴈⴃⴐⴄⴑⴀ ⴋⴐⴀⴅⴀⴊⴑⴀ.

Ⴞⴑⴄⴌⴄⴁⴀ ⴋⴀⴐⴇⴀⴊⴇⴀ ⴕⴄⴁⴈⴇⴓⴐⴇ, ⴞⴍⴊⴍ ⴑⴀⴞⴄⴊⴈ ⴓⴖⴋⴐⴇⴍⴇⴀ ⴃⴀⴘⴐⴒⴄⴑ.

Ⴘⴈⴘⴋⴀⴌ ⴓⴔⴊⴈⴑⴀⴋⴀⴌ ⴘⴄⴠⴋⴀⴒⴌⴈⴑ ⴃⴖⴄⴌⴈ, ⴞⴍⴊⴍ ⴜⴊⴄⴌⴈ ⴓⴖⴋⴐⴇⴍⴇⴀ ⴘⴄⴋⴍⴉⴊⴃⴄⴑ.

## დაბადებიდგან.

ცრუ მოწამე წარწყმდეს.

უმჯობესია კეთილი სახელი, მინამ მრავალი სიმდიდრე.

მართალთა სახელი ქებით იხსენიება, სახელი კი არა წმიდათა გაჰქრება.

უფლის შიში დღეთა შეჰმატებს, სიცოცხლე-კი არა წმიდათა შემოკლდება.

Ⴛⴄⴋⴀⴌ ⴁⴐⴛⴄⴌⴋⴀⴌ ⴀⴞⴀ-ⴐⴈⴑ ⴋⴀⴋⴀⴑⴀ, ⴞⴍⴊⴍ ⴛⴄ ⴓⴂⴓⴌⴓⴐⴈ ⴋⴜⴓⴞⴀⴐⴄⴁⴀ ⴃⴄⴃⴈⴑⴀ.

Ⴌⴓ ⴋⴈⴓⴂⴄⴁ ⴓⴂⴓⴊⴈⴑ-ⴞⴋⴀⴑⴀ ⴓⴂⴓⴌⴓⴐⴄⴁⴈⴑⴀ ⴋⴈ-ⴋⴀⴐⴇ ⴋⴈⴑⴈⴑⴀ, ⴐⴀⴇⴀ ⴀⴐⴀ ⴈⴕⴋⴌⴄ ⴋⴑⴂⴀⴅⴑ ⴋⴈⴑⴑⴀ.

Ⴓⴉⴄⴇⴓ ⴘⴈⴍⴃⴄⴑ ⴋⴒⴄⴐⴑⴀ ⴘⴄⴌⴑⴀ, ⴎⴓⴐⴈ ⴄⴚⴈ ⴋⴀⴑ, ⴃⴀ ⴓⴉⴄⴇⴓ ⴑⴜⴗⴓⴐⴍⴃⴄⴑ, ⴀⴑⴓ ⴋⴀⴑ, ⴞⴍⴊⴍ Ⴓ҃ⴋⴀⴌ ⴋⴍ-ⴂⴀⴂⴍⴑ ⴘⴄⴌ ⴉⴄⴇⴈⴊⴈ.

Ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴑⴜⴗⴀⴊⴍⴁⴃⴄⴑ ⴂⴊⴀⴞⴀⴉⴑⴀ, ⴀⴅⴀⴑⴄⴁⴑ Ⴖⴋⴄⴐⴇⴑⴀ, ⴞⴍⴊⴍ ⴋⴈⴚⴄⴋⴈ-ⴑⴀⴄⴁⴐ ⴋⴈⴑⴈⴑⴀ ⴋⴈⴀⴂⴍⴑ ⴋⴀⴑ.

Ⴋⴍⴕⴋⴄⴃⴈ ⴇⴀⴅⴈⴑⴈⴑⴀ ⴕⴅⴄ-ⴗⴀⴌⴈⴑⴀ ⴂⴀⴌⴛⴖⴄⴑ ⴎⴓⴐⴈ-ⴇⴀ, ⴞⴍⴊⴍ ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴑⴃⴄⴅ-ⴌⴈⴃⴄⴑ ⴓⴃⴄⴁⴄⴁⴑ ⴀⴖⴈⴅ-ⴑⴍⴑ ⴑⴈⴂⴊⴀⴞⴀⴉⴈⴇⴀ.

Ⴐⴍⴋⴄⴊⴋⴀⴌ ⴑⴇⴄⴑⴍⴑ ⴁⴍ-ⴐⴍⴒⴈ, ⴁⴍⴐⴍⴒⴈⴇⴀ ⴋⴍⴈⴋⴉⴍⴑ.

Ⴃⴈⴃⴄⴁⴀ ⴀⴐⴑ ⴉⴀⴚⴈⴑⴀ, ⴐⴍ-ⴋⴄⴊⴋⴀⴌ ⴋⴈⴈⴐⴈⴃⴀ ⴂⴈⴌⴄⴁⴀ-ⴑⴀ, ⴃⴀ ⴗⴍⴅⴄⴊⴈ ⴓⴂⴓⴌⴓ-ⴐⴈ ⴀⴋⴀⴇ ⴇⴀⴌⴀ ⴘⴄⴄⴇ-ⴞⴆⴌⴈⴀ.

Ⴘⴅⴈⴊⴍ, ⴌⴓ ⴁⴀⴛⴀⴅ ⴉⴀⴚ-ⴇⴀ ⴁⴍⴐⴍⴒⴇⴀ, ⴌⴓⴐⴚⴀ ⴂⴑⴓⴐⴈⴑ ⴗⴍⴔⴀⴃ ⴋⴀⴇⴇⴀⴌⴀ.

ბრძენი შვილი მამას ახარებს, უგუნური-კი დედის მწუხარებაა.

ნუ უპასუხებ შეუგნებელსა მისი უგუნურებისამებრ, რომ არ გახდე შენცა მისი მსგავსი.

თუ შიოდეს მტერსა შენსა, პური მიეცი მას, და თუ სწყუროდეს, ასვი მას, და უფალმა სიკეთე გადაგიხადოს.

ვინც გლახაკს მოწყალებას აძლევს, სესხად აძლევს უფალსა, და იგი გადაუხდის მას სიკეთესა.

მხვნელ-მთესველი თავისი მიწისა პურით გაძღება, ხოლო ვინც ჰბაძავს უსაქმოთა, ის აივსება სილატაკითა.

ვინც ბოროტი სთესოს, ბოროტივე მოიმკოს.

სასახელოა კაცისათვის, რომელსაც ის ერიდება ლანძღვასა; უგუნური-კი ეტანება მას.

შვილო, ნუ მიბაძავ ბოროტ ადამიანებსა და ნურც ისურვებ მათთან ყოფნასა.

Ⴌⴓ ⴓⴎⴀⴒⴈⴍ ⴡⴗⴍⴔ ⴉⴀⴚⴑⴀ ⴑⴈⴁⴄⴐⴄⴑⴀ ⴘⴈⴌⴀ ⴋⴈⴑⴑⴀ, ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴘⴄⴌⴚⴀ ⴇⴅⴈⴇ ⴃⴀⴡⴁⴄⴐⴃⴄ.

Ⴌⴓ ⴃⴀⴓⴒⴄⴅⴄⴁ ⴋⴄⴂⴍⴁⴀⴐⴑⴀ ⴛⴅⴄⴊⴑⴀ, ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴀⴐⴀ ⴀⴐⴑ ⴀⴞⴀⴊⴈ ⴋⴑⴂⴀⴅⴑⴈ ⴋⴈⴑⴀ.

Ⴑⴈⴋⴐⴇⴄⴊⴄ ⴃⴀ ⴛⴊⴈⴄⴐⴄⴁⴀ ⴓⴋⴠⴍⴁⴄⴑ ⴀⴐⴑ ⴗⴍⴅⴊⴑⴀ ⴍⴕⴐⴍⴑⴀ ⴃⴀ ⴑⴞⴄⴓⴊⴈ ⴋⴐⴇⴄⴊⴈ ⴅⴈⴃⴐⴄ ⴑⴈⴋⴃⴈⴃⴐⴄⴑⴀ ⴓⴐⴈⴚⴞⴅⴈⴑⴀ.

Ⴘⴄⴀⴂⴈⴌⴄⴁⴑ ⴑⴓⴊⴑⴀ ⴇⴀⴅⴈⴑⴑⴀ ⴋⴞⴓⴈⴐⴑⴊⴄⴇⴈ ⴃⴀ ⴑⴀⴃⴀ ⴇⴓⴊⴀ ⴊⴁⴀⴊⴐⴈⴑ ⴃⴀⴔⴊⴄⴑ, ⴋⴍⴛⴓⴊⴄⴁⴓⴊ ⴈⴕⴋⴌⴄⴁⴈⴑ.

Ⴓⴂⴓⴌⴓⴐⴑⴀ-ⴇⴀⴌⴀ ⴌⴓ ⴂⴀⴌⴀⴋⴐⴀⴅⴊⴄⴁ ⴑⴈⴒⴗⴅⴀⴑⴀ ⴃⴀ ⴓⴋⴄⴚⴐⴈⴑⴀ ⴋⴈⴋⴀⴐⴇ ⴌⴓ ⴅⴊⴀⴇ.

Ⴌⴓ ⴡⴗⴍⴔ ⴁⴍⴐⴍⴒⴑⴀ ⴃⴀ ⴀⴐⴀ ⴂⴄⴜⴈⴍⴑ ⴁⴍⴐⴍⴒⴈ.

Ⴑⴀⴕⴋⴈⴇ ⴃⴀ ⴑⴈⴒⴗⴅⴈⴇ ⴎⴀⴒⴈⴅ-ⴄⴚ ⴋⴀⴋⴀⴑⴀ ⴘⴄⴌⴑⴀ ⴃⴀ ⴃⴄⴃⴀⴑⴀ, ⴐⴀⴇⴀ ⴂⴀⴐⴃⴀⴋⴍⴅⴈⴃⴄⴑ ⴘⴄⴌ ⴆⴄⴃⴀ ⴉⴓⴐⴇⴞⴄⴅⴀ ⴋⴀⴇⴂⴀⴌ, ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴉⴓⴐⴇⴞⴄⴅⴀⴢ ⴋⴀⴋⴈⴑⴀ ⴃⴀⴀⴋⴒⴉⴈⴚⴄⴁⴑ ⴑⴀⴞⴊⴇⴀ ⴘⴅⴈⴊⴇⴀⴢⴑⴀ, ⴞⴍⴊⴍ ⴜⴗⴄⴅⴀⴢ ⴃⴄⴃⴈⴑⴀⴢ ⴀⴖⴋⴍⴔⴞⴓⴐⴈⴑ ⴑⴀⴔⴓⴛⴅⴄⴊⴇⴀ.

ნუ გააუპატიურებ კაცსა მის სიბერის დროსა, რადგან შენც თვითონ დაბერდები.

ძველს მეგობარს ნუ დასტოვებ, რადგან ახალი არ იქნება მსგავსი მისი.

სიმრთელე და ღონე ბევრს ოქროზედ უმჯობესია და საღი სხეული ურიცხვ სიმდიდრეზედა.

აბიწიერებს თავისს სულსა მაბეზღებელი, და სადაც უნდა იცხოვროს, ყველგან შეძულებული იქნება.

უგუნურთან ლაპარაკს ნუ გამართავ და უმეცართან ნუ ივლი.

ნუ იქმ ბოროტსა და შენც არ გეწევა ბოროტი.

საქმით და სიტყვით პატივ-ეცი მამასა შენსა და დედასა, რათა მათი კურთხევა შენზედ გადმოვიდეს, რადგან მამის კურთხევა შვილების ოჯახებს სიმკვიდრეს მისცემს, დედის-წყევლა-კი დააქცევს მათ საძირკვლამდე.

Ⴗⴍⴅⴊⴈⴇⴀ ⴂⴍⴓⴊⴈⴇⴀ ⴀⴃⴈⴃⴄ ⴋⴀⴋⴀ ⴘⴄⴌⴈ ⴃⴀ ⴃⴄⴃⴈⴑ ⴑⴀⴊⴋⴍⴁⴀⴑ ⴌⴍⴓ ⴃⴀⴈⴅⴈⴜⴗⴄⴁ; ⴋⴍⴈⴞⴑⴄⴌⴄ, ⴐⴀⴋⴄⴇⴍⴓ ⴋⴀⴇⴀ ⴘⴍⴁⴈⴊⴈ ⴞⴀⴐ ⴃⴀ ⴐⴀ ⴋⴈⴀⴂⴍ ⴋⴀⴇ, ⴅⴈⴇⴀⴐⴚⴀ ⴋⴀⴇ ⴘⴄⴌ.

Ⴓⴋⴟⴍⴁⴄⴑ ⴀⴐⴑ ⴋⴎⴀⴐⴀⴅⴈ, ⴅⴈⴃⴐⴄ ⴋⴀⴐⴀⴃⴈⴑ ⴚⴐⴍⴓ, ⴞⴍⴊⴍ ⴍⴐⴌⴈⴅⴄ ⴜⴀⴐⴑⴀⴜⴗⴋⴄⴃⴄⴊⴑⴀ ⴃⴀⴋⴉⴅⴈⴃⴐⴃⴌⴄⴌ.

## ႱႠႾႠႰႤႡႨႣႢႠႬ.

### Ⴈⴂⴀⴅⴈ ⴋⴄⴆⴅⴄⴐⴈⴑⴀ ⴃⴀ ⴔⴀⴐⴈⴑⴄⴅⴄⴊⴆⴄⴃ

Ⴇⴕⴅⴀ Ⴍⴓⴔ︦ⴋⴀⴌ ⴈⴂⴀⴅⴈ ⴄⴑⴄ:

Ⴍⴐⴌⴈ ⴉⴀⴚⴌⴈ ⴀⴖⴅⴈⴃⴍⴃⴄⴑ ⴒⴀⴛⴐⴀⴃ ⴊⴍⴚⴅⴀⴃ ⴋⴄⴑ, ⴄⴐⴇⴈ ⴔⴀⴐⴈⴑⴄⴅⴄⴊⴈ ⴃⴀ ⴄⴐⴇⴈ ⴋⴄⴆⴍⴓⴄⴐⴄ. Ⴔⴀⴐⴈⴑⴄⴅⴄⴊⴈ ⴈⴂⴈ ⴜⴀⴐⴋⴍⴑⴃⴂⴀ ⴃⴀ ⴀⴋⴀⴑ ⴈⴊⴍⴚⴅⴈⴃⴀ ⴇⴀⴅⴈⴑⴂⴀⴌ: Ⴖⴋⴄⴐⴇⴍ! ⴂⴋⴀⴃⴊⴍⴁ ⴘⴄⴌ, ⴐⴀⴋⴄⴇⴍⴓ ⴀⴐⴀ ⴅⴀⴐ, ⴅⴈⴇⴀⴐⴚⴀ ⴑⴞⴍⴓⴀⴌⴈ ⴉⴀⴚⴌⴈ, ⴋⴒⴀⴚⴄⴁⴄⴊ, ⴚⴐⴍⴓ ⴃⴀ ⴋⴄⴋⴐⴍⴓⴘⴄ, ⴂⴈⴌⴀ ⴅⴈⴇⴀⴐⴚⴀ ⴄⴑⴄ ⴋⴄⴆⴍⴓⴄⴐⴄ. Ⴅⴈⴋⴀⴐⴞⴀⴅ ⴍⴐ-ⴂⴆⴈⴑ ⴘⴀⴁⴀⴇⴑⴀ ⴘⴈⴌⴀ, ⴃⴀ ⴀⴇⴄⴍⴓⴊⴑⴀ ⴘⴄⴅⴑⴜⴈⴐⴀⴅ ⴗⴍⴅⴊⴈⴑⴀⴂⴀⴌ ⴋⴍⴌⴀⴂⴄⴁⴈⴑⴀ ⴙⴄⴋⴈⴑⴀ.

სრული გულით ადიდე მამა-შენი და ნუ დაივიწყებ მშობიარობის დროის ავადმყოფობას დედისას; გახსოვდეს, რომ მათგან ხარ შობილი, და რას მისცემ მათ იმის სამაგიეროს, რაც მათ მოგცეს შენ.

ისევ ქურდი სჯობია ყოველთვის ცრუსა, მაგრამ ორნივე-კი წარსაწყმენდელს ადგილს დამკვიდრდებიან.

## სახარებიდგან.

### იგავი მეზვერისა და ფარისეველზედ.

(ლუკ. 18, 10—14)

სთქვა უფალმა იგავი ესე:

ორი კაცი შევიდა ტაძარში სალოცავად, ერთი ფარისეველი (ცრუ მსწავლული) და ერთიც მეზვერე (ხარჯის მომკრები). ფარისეველი წასდგა წინ და ასე ილოცვიდა თავისს გულში: ღმერთო! გმადლობ შენ, რომ არა ვარ სხვებსავით მძარცვავი, ცრუ და მემრუშე, თუნდა აი როგორც ეს მეზვერე. ვმარხულობ ორჯელ კვირაში და ვსწირავ ათის თავს მთელის ჩემის შემოსავლისას.

[illegible]

[illegible]

მეზვერე კი უკან მოშორებით იდგა თავ-ჩაღუნული, ვერ ჰბედავდა თვალი მაღლა აეხილნა, იცემდა გულში ხელსა და ამბობდა: ღმერთო, მილხინე, მეცოდვილსა.

გეტყვი თქვენ: მივიდა ეს თავისს სახლში უფრო გამართლებული, ვიდრე ფარისეველი; რადგან რომელმანც აიმაღლოს თავი თვისი, იგი დამდაბლდეს, და რომელმან დაიმდაბლოს თავი თვისი, იგი ამაღლდეს.

[illegible]

(მათე 18, 23—35).

[illegible]

## იგავი უწყალო მოვალეზედ

სთქვა უფალმა იგავი ესე: სასუფეველი ცათა ემსგავსა მეფესა, რომელმაც მოინდომა ანგარიში გაესწორებინა თავისს მონებთან. და როდესაც უსწორდებოდა, წარმოუდგინეს მას ერთი მოვალე, რომელსაც ბევრი ტალანტი (ტალანტი ორას სამოცი თუმანია) ემართა მისი. და რადგანაც მას არაფერი ჰქონდა, რომ ვალი გადაეხადნა, ბრძანა ბატონმა მისმა გაე-

ⴛⴀⴌⴀ ⴓⴔⴋⴀⴌ ⴋⴈⴑⴋⴀⴌ ⴂⴀⴌ-
ⴑⴗⴈⴃⴅⴀ ⴚⴍⴊⴈⴑⴀ ⴋⴈⴑⴈⴑⴀ
ⴃⴀ ⴘⴅⴈⴊⴇⴀ ⴋⴈⴑⴇⴀ, ⴃⴀ
ⴐⴀⴢ ⴀⴕⴓⴌⴃⴀ ⴋⴀⴑ, ⴃⴀ
ⴂⴀⴐⴃⴀⴞⴃⴀⴃ ⴈⴂⴈ: ⴃⴀⴅⴀ-
ⴐⴃⴀ ⴓⴉⴓⴄ ⴋⴍⴌⴀ ⴈⴂⴈ, ⴇⴀ-
ⴗⴓⴀⴌⴈⴑ-ⴑⴚⴄⴋⴃⴀ ⴋⴀⴑ ⴃⴀ
ⴄⴒⴗⴍⴃⴀ: «ⴑⴓⴊⴂⴐⴛⴄⴊ ⴈⴕ-
ⴋⴄⴌ ⴙⴄⴋⴃⴀ, ⴓⴔⴍ, ⴃⴀ
ⴗⴍⴅⴄⴊⴈⴅⴄ ⴋⴈⴂⴚⴄ ⴘⴄⴌ».
Ⴘⴄⴄⴜⴗⴀⴊⴀ ⴓⴔⴑⴀ ⴋⴈⴑⴑⴀ
ⴋⴍⴌⴀ ⴈⴂⴈ, ⴃⴀ ⴂⴀⴌⴓⴒⴄ-
ⴅⴀ ⴈⴂⴈ, ⴃⴀ ⴇⴀⴌⴀⴌⴀⴃⴄ-
ⴁⴈⴚⴀ ⴈⴂⴈ ⴋⴈⴓⴒⴄⴅⴀ ⴋⴀⴑ.

Ⴃⴀ ⴅⴈⴇⴀⴐ ⴂⴀⴋⴍⴅⴈ-
ⴃⴀ ⴋⴈⴄⴐ ⴋⴍⴌⴀ ⴈⴂⴈ, ⴘⴄⴄⴗⴀ-
ⴐⴀ ⴄⴐⴇⴈ ⴋⴈⴑⴇⴀⴌⴀ ⴋⴍⴌⴀ,
ⴐⴍⴋⴄⴊⴑⴀ ⴇⴀⴌⴀ ⴄⴃⴓⴀ ⴋⴈ-
ⴑⴈ ⴀⴑⴈ ⴃⴐⴀⴠⴉⴀⴌⴈ, ⴘⴄⴈ-
ⴎⴗⴐⴀ ⴈⴂⴈ, ⴘⴄⴀⴗⴇⴀⴗⴃⴀ
ⴋⴀⴑ ⴃⴀ ⴄⴒⴗⴍⴃⴀ: ⴋⴍⴋⴄⴚ,
ⴐⴀⴢ ⴈⴂⴈ ⴇⴀⴌⴀ ⴂⴀⴕⴑ.

Ⴘⴄⴓⴅⴐⴃⴀ ⴋⴀⴑ ⴋⴍⴗⴓⴀⴑⴈ
ⴈⴂⴈ ⴋⴈⴑⴈ, ⴃⴀ ⴄⴅⴄⴃⴐⴄⴁⴍ-
ⴃⴀ ⴋⴀⴑ, ⴃⴀ ⴄⴒⴗⴍⴃⴀ: ⴑⴓⴊ-
ⴂⴐⴛⴄⴊ ⴈⴕⴋⴄⴌ ⴙⴄⴋⴃⴀ
ⴃⴀ ⴗⴍⴅⴄⴊⴈⴅⴄ ⴋⴈⴂⴚⴄ ⴘⴄⴌ.

Ⴞⴍⴊⴍ ⴋⴀⴌ ⴀⴐⴀ ⴈⴑⴋⴈⴌⴀ
ⴋⴈⴑⴈ, ⴀⴐⴀⴋⴄⴃ ⴜⴀⴐⴅⴈⴃⴀ
ⴃⴀ ⴘⴄⴀⴂⴃⴍ ⴈⴂⴈ ⴑⴀⴎⴗⴐⴍⴁⴈ-
ⴊⴄⴑⴀ, ⴅⴈⴃⴐⴄⴋⴃⴄ ⴋⴈⴓⴑ-
ⴚⴄⴑ ⴋⴀⴑ ⴇⴀⴌⴀⴌⴀⴃⴄⴁⴈ ⴈⴂⴈ.

ყიდნათ ცოლი მისი, შვილები მისნი და გადაეხადნა ვალი. მაშინ მონა იგი დაეცა მეფის წინ, მუხლს უყრიდა და ევედრებოდა: ბატონო! დამაცადე და ვალს მთლად გადავიხდი. შეებრალა ბატონსა მონა, გაუშვა და ვალიც აპატივა.

როდესაც გამოვიდა იქიდგან ეს მონა, შეხვდა გზაზედ ერთს თავისთანავე მონას, რომელსაც ემართა მისი ასი დრაჰკანი (აბაზი), სტაცა ხელი, წაუჭირა ყელში და ეუბნებოდა: მომეცი, რაც ჩემი გმართებს.

ჩაუვარდა მაშინ ამხანაგი ფეხქვეშ, ეხვეწებოდა მას და ეუბნებოდა: დამაცადე და შენს ვალს მთლად გადაგიხდი.

მაგრამ იმან არა შეუსმინა-რა, წაიყვანა და ჩააგდო საპყრობილეში, მანამდინ არ გადიხდიდა ვალსა.

[illegible]

[illegible]

[illegible]

მისმა ამხანაგებმა რო ეს ნახეს, შესწუხდნენ, მივიდნენ მეფესთან და მოახსენეს ყველაფერი, რაც მოხდა.

მაშინ დაუძახა მონას ხელმწიფემა და უთხრა: „ბოროტო მონავ! შენი ვალი მე სრულიად გაპატივე, რადგანაც მევედრებოდი; განა შენც არ გმართებდა გეპატივებინა ვალი შენის ამხანაგისათვის, როგორც მე გაპატივე შენ? გაურისხდა მას ხელმწიფე და მისცა იგი მტანჯველებსა მინამ არ გადიხდიდა მთელს ვალსა.

აგრეთვე მოგექცევა თქვენ მამა ჩემი ზეციერი, თუ თვითეული თქვენგანი გულით არ აპატივებს თავისს მოძმეს მის დანაშაულობათა.

---

[illegible]

[illegible]

Ⴀⴖⴑⴃⴄⴂ, Ⴓⴔⴍ, ⴐⴈⴑⴞⴅⴈⴇⴀ ⴘⴄⴌⴈⴇⴀ, ⴀⴋⴀⴖⴊⴃⴈ ⴋⴍⴑⴀⴆⴖⴅⴐⴄⴁⴀⴃ ⴋⴒⴄⴐⴇⴀ ⴘⴄⴌⴇⴀ, ⴃⴀ ⴂⴀⴌⴈⴖⴅⴈⴛⴄ, Ⴓⴔⴍ Ⴖⴍ ⴙⴄⴋⴍ, ⴁⴐⴛⴀⴌⴄⴁⴈⴇⴀ ⴋⴈⴇ, ⴐⴍⴋⴄⴊ ⴀⴋⴚⴄⴌ. ⴃⴀ ⴉⴐⴄⴁⴓⴊⴈ ⴄⴐⴇⴀ ⴂⴀⴐⴄ ⴋⴍⴂⴀⴃⴂⴄⴑ ⴘⴄⴌ, ⴃⴀ ⴀⴋⴈⴑⴇⴣⴑ ⴋⴀⴖⴊⴀⴃ ⴋⴍⴈⴕⴄⴚ. Ⴓⴔⴋⴀⴌ ⴂⴀⴌⴑⴀⴟⴌⴄⴑ ⴄⴐⴌⴈ; ⴋⴈⴑⴀⴟⴄ ⴋⴄ, Ⴓⴔⴍ, ⴑⴈⴋⴀⴐⴇⴊⴈⴇⴀ ⴙⴄⴋⴈⴇⴀ, ⴃⴀ ⴓⴋⴀⴌⴉⴍⴄⴁⴈⴇⴀ ⴙⴄⴋⴈⴇⴀ ⴙⴄⴋⴆⴄⴃⴀ. Ⴀⴖⴄⴑⴐⴓⴊⴌⴄⴃ ⴛⴣⴐⴌⴈ ⴚⴍⴃⴅⴈⴊⴇⴀⴌⴈ, ⴃⴀ ⴜⴀⴐⴋⴀⴐⴇⴄⴃ ⴋⴀⴐⴇⴊⴑⴀ, ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴂⴀⴌⴈⴉⴈⴇⴞⴀⴅ ⴂⴓⴊⴑⴀ ⴃⴀ ⴇⴈⴐⴉⴋⴄⴊⴇⴀ, Ⴖⴍ ⴋⴀⴐⴇⴀⴊⴍ. Ⴘⴄⴜⴄⴅⴌⴀⴢ ⴙⴄⴋⴈ Ⴖⴇⴑⴀ ⴋⴈⴄⴐ, ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴀⴚⴞⴍⴅⴌⴄⴁⴑ ⴜⴐⴔⴄⴊⴇⴀ ⴂⴓⴊⴈⴇⴀ; Ⴖⴇⴈ ⴋⴀⴐⴇⴊ-ⴋⴑⴀⴟⴓⴊ, ⴛⴊⴈⴄⴐ, ⴃⴀ ⴑⴓⴊ-ⴂⴐⴛⴄⴊ, ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴀⴐⴀ ⴋⴍⴀⴜⴄⴅⴑ ⴐⴈⴑⴞⴅⴀⴑ ⴃⴖⴈⴇⴈ ⴃⴖⴄ. Ⴓⴉⴄⴇⴓ ⴀⴐⴀ ⴋⴍⴈⴕⴚⴄⴇ, ⴋⴀⴞⴣⴈⴊⴈ ⴋⴈⴑⴈ ⴀⴖⴈⴊⴄⴑⴍⴑ; ⴋⴘⴣⴈⴊⴃⴈ ⴋⴈⴑⴈ ⴂⴀⴐⴃⴀⴈⴚⴓⴀ ⴃⴀ ⴂⴀⴌⴋⴆⴀⴃⴀ ⴈⴂⴈ, ⴃⴀ ⴋⴈⴑ ⴇⴀⴌⴀ ⴂⴀⴌⴓⴋⴆⴀⴃⴌⴀ ⴝⴓⴐⴝⴄⴊⴌⴈ ⴑⴈⴉⴓⴃⴈⴊⴈⴑⴀⴌⴈ; ⴈⴑⴐⴄⴁⴈ ⴋⴈⴑⴈ ⴋⴍⴑⴜⴓⴅⴄⴊⴇⴀ ⴇⴣⴑ ⴓⴕⴋⴌⴌⴀ. Ⴀⴠⴀ ⴄⴑⴄⴐⴀ ⴈⴄⴊⴋⴍⴃⴀ ⴑⴈⴚⴐⴓⴄⴑⴀ, ⴋⴈⴓⴃⴂⴀ ⴑⴀⴊⴋⴍⴁⴀⴢ, ⴃⴀ ⴓⴘⴅⴀ ⴓⴑⴟⴓⴊⴍⴄⴁⴀⴢ. Ⴟⴓⴐⴖⴋⴓⴊⴈ ⴃⴀⴠⴇⴞⴀⴐⴀ ⴃⴀ ⴀⴖⴎⴇⴞⴀⴐⴀ ⴈⴂⴈ, ⴃⴀ ⴃⴀⴅⴀⴐⴃⴄⴑ ⴈⴂⴈ ⴋⴀⴐⴇⴑⴀ, ⴐⴍⴋⴄⴊⴈ ⴕⴋⴌⴀ. Ⴋⴈⴄⴕⴚⴄⴑ ⴑⴀⴊⴋⴍⴁⴀⴢ ⴋⴈⴑⴈ ⴇⴀⴅⴑⴀ ⴋⴈⴑⴑⴀ, ⴃⴀ ⴇⴞⴄⴋⴑⴀ ⴋⴈⴑⴑⴀ ⴓⴑⴀⴋⴀⴐⴇⴊⴍⴄⴁⴀⴢ ⴋⴈⴑⴈ ⴘⴇⴀⴋⴍⴅⴈⴃⴄⴑ. Ⴀⴖⴅⴈⴀⴐⴍ Ⴓⴔⴀⴊⴑⴀ ⴑⴈⴋⴀⴐⴇⴊⴈⴇⴀ ⴋⴈⴑⴈⴇⴀ, ⴃⴀ ⴓⴂⴀⴊⴍⴁⴃⴄ ⴑⴀⴞⴄⴊⴑⴀ Ⴓⴔⴊⴈⴑⴀ ⴋⴀⴖⴊⴈⴑⴀⴑⴀ.

Ⴓⴂⴀⴊⴍⴁⴃⴈⴇ Ⴓⴔⴑⴀ ⴗⴍⴅⴄⴊⴈ ⴇⴄⴑⴊⴄⴁⴈ; ⴃⴀ ⴀⴕⴄⴁⴃⴈⴇ ⴋⴀⴑ ⴗⴍⴅⴄⴊⴈ ⴄⴐⴈ; ⴐⴀⴋⴄⴇⴓ ⴂⴀⴌⴛⴊⴈⴄⴐⴃⴀ ⴙⴅⴄⴌ ⴆⴄⴃⴀ ⴜⴗⴀⴊⴍⴁⴀ ⴋⴈⴑⴈ, ⴃⴀ ⴝⴄⴘⴋⴀⴐⴈⴒⴄⴁⴀ Ⴓⴔⴊⴈⴑⴀ ⴠⴂⴈⴄⴑ ⴓⴉⴓⴌⴈⴑⴀⴋⴃⴄ.

მე ყვავახეილს და მიმავლა,
მთვარე ილევა მზისგანით, ჯარ-
მანი და ქვეყნის პერი ხან
მეფარე მზისგანით. — მეცხვარე
მელოისა მიმოის ჯერ გაივე-
ლიგის ნაოთქს, თუ გაიგელიგის,
ინანეგის, მგელს გაჭყიგის
ხალიელს. — თხლოის მამა ლმეჯ-
თია. — ათაჭლ გვარი და-
ფჭლია, ათიათჭსალ ბრლი-
ლობა, თუ ჯაცი თვითონ არ
არის, ცელის გვარიძვილობა.

ხნავდა სიკვდილამდე შენია მოვლამ შენთანა მეგობრული, მას გულისწყრომის ვერავინ, არ არის გასაოცრებელი, სხვას ყველას მასზე ოგია თავის გასაოცრებელი, თუ ჰქონს ცოდნა არა აქვს, გასცანჯავს წოდისობრებელი. ცოდნა თანა სდევს მცოდნეს, რამოდენიც დაუფარების, აქვს უხილავი ფრთე, ხელი არ მიეკარების, არც ცხადის ძალით წაერთმის, არც მალვით მოიპარების, ჭკუა უხმარ არს ბრიყვთათვის, ჭკუა ცოდნით მოიხმარების.—

რა არის ჩვენი სიცოცხლე, თუ არა ცქმე ვითილი? თუ არ-ალუდებით დაცემული, არ ვჰქმნით ნუგეშ-მცემელი? თუ არა ვსდევნით ბურუსს, მართლის არა ვართ მოყვარული! სხვის ჰქონებს თუ არ გვაწუხებს, სხვას არ ვესმის ცვრ-ველი?— ამ აზრის გულს დანერგვით ვსდევნიდეთ სულ-მოკლეებს, ვსდევნიდეთ ძალას დამჩაგვრელს და მის უსამართლობას; ვსდევნიდეთ კაცის წამბილწველს უწმინდურს ანგარებას, ვსდევნიდეთ ყურძენს, რაც უშლის კაცის სულის მაღლობას.— მიეცით ნიჭს გზა თვარი, თაყვანისცემა ღირსებას, ნიჭს აძლევს ზენა მხოლოდ კაცს და არა გვარი-შვილობას. კაცი ის არის, ვინც არის ზეგარდმო მადლით ცხებული, მის მხოლოდ ღვაწლი არის ვითილ, მით მხარე დამშვენებული.—

# სარჩევი.

## რიგი მეცხრე.



## რიგი მეათე.



## რიგი მეთერთმეტე.



## რიგი მეთორმეტე.



## რიგი მეცამეტე.



## რიგი მეთოთხმეტე.



## რიგი მეთხუთმეტე.



## რიგი მეთექვსმეტე.

### რიგი მეჩვიდმეტე.



### რიგი მეთვრამეტე.



### რიგი მეცხრამეტე.



### რიგი მეოცე.



### რიგი ოც-და-პირველი.



### რიგი ოც-და-მეორე.



### რიგი ოც-და-მესამე.



### რიგი ოც-და-მეოთხე.



## სასულიერო განყოფილება.

## სალმრთო მოთხრობანი



რომლის ნაწარმოების ავტორი სარჩევში არ არის დასახელებული, ის ჩვენ გვეკუთვნის. სხვა-და-სხვა წყაროებიდგან ამოღებული ნაწარმოებიც ჩვენი საკუთარი რედაქციით არის შეტანილი წიგნში. ამიტომ უმორჩილესად ვთხოვ სახელმძღვანელოების შემდგენელთ ჩვენ დაუკითხავად ნუ ინებებენ ჩვენი წიგნიდან სესხსა. რაც შეეხება სახალხო ლექსებს, სამოცდაათს ცალში ათი ნასესხებია ბ-ნ პეტრე უმიკაშვილის კრებულიდგან, ექვსი ბ-ნ სამსონ ღონღაძის კრებულიდგან, ექვსიც სხვა წყაროებიდგან არის გადმოღებული და ორმოც-და-ათამდე ჩვენი შეკრებილია. დასურათება ამ გამოცემაში მოთხრობებისა და ლექსებისა ჩვენ დაგვიჯდა ორმოც თუმნამდე. სურათები სრულს ჩვენს საკუთრებას შეადგენს, და ამიტომ მათს გადაღებას ნურავინ იკადრებს ჩვენს დაუკითხავად.

ლექსნი, დაბეჭდილნი „დედა-ენაში“ აკაკის რედაქციით, ჩვენ გვეკუთნიან და იგინი შეცდომით მოუქცევიათ გამომცემლებს ჩვენი სახელოვანი პოეტის თხზულებათა კრებაში.—



| გვერდი წიგ. | გამოცანების ახსნა |
|---|---|
| 44, 48, 50 | წერილი.—სტოლი. სამოვარი.—წყალი. ქვევრი. |
| 55, — | ცეცხლი. ქუდი. ნაცეცხლარი.—გზა. |
| 57 | ქალამანი. ქოშები. ხალიჩა. ფეხი და ქალამანი.— |
| 61, 63 | ნავი.—ნემსი და ძაფი. ქარქაში და ხმალი. მრეკავი და ზარი. წისქვილი. |
| 75, 76 | მელა.—კვერცხი. |
| 79,86,87,88 | ქათამი. კვერცხი.—თევზი.—ბაყაყი.—თევზი. |
| 91, 93 | ფუტკარი.—ციცინათელა. რწყილი. |
| 96, 97, 100 | თივა.—ურმის სოლები და ფერსოები.—თითის-ტარი. ჯარა. |
| 104, 105 | კიტრი. მკა.—ვაზი. ვაზი. მსხალი. |
| 110 | კაკალი. სიმინდი. მაყვალი. თხილი.— |
| 117, 121 | დღე და ღამე. მთვარე. საათი. ყინული.—წელიწადი და თორმეტი თვე. |
| 133 | კანჭი. პირი და კბილები. თავი და თმა. ცხვირი. ენა. თვალი. ადამიანის სხეული. კბილები, ენა და მუცელი. წამწამები. |
| 138 | ენა, თვალები, ყურები და თავი. სათვალეები. ბრმასა. |
| 142, 143 | წვიმა. სეტყვა. თოვლი. ყინული.—ნაცარი. |
| 153 | მდინარე. მდინარე და თევზები. ზღვა და ხომალდი. |

## ბეჭდვის შეცდომანი.

| გვერდი | სტრიქონი | დაბეჭდილია | უნდა იყოს |
|---|---|---|---|
| 82 | 9 ქვემ. | და მწყერი | და მტრედი |
| 129 | 14 ქვემ. | მოყეარეს | მოყვარეს |
| 131 | 4 ზემ. | არც რეთს | არც ერთს |
| 150 | 10 ქვემ. | საკუნოდ | საუკუნოდ |

შეცდომითვე გამოტოვებულია გამოცანები 69 გვერდზე და 87 გვერდზე თევზები ზოგს ცალში გულ-ალმაა დაბეჭდილი.

# სახელმძღვანელონი და სხვა წიგნები,

დაწერილნი იაკობ გოგებაშვილის-მიერ.

**დედა-ენა**, მეთოთხმეტე გამოცემა, ორას მეთვრამეტე ათასი (218,000). წიგნი სახელ-გაკეთებულია (рекомендована) სამინისტროსაგან და მოწონებულია სინოდისაგან. ფასი ყდით ორი აბაზი. ვინც ოც დ[ა]-ათს ან მეტს იყიდის, წიგნი დაეთმობა 32 კაპ.

**ბუნების კარი**, მეათე გამოცემა, ორმოც-და-მეათე ათასი (50,000). სახელ-გაკეთებულია (рекомендована) სამინისტროსაგან, როგორც „მშვენიერი სახელმძღვანელო", და მოწონებულია სინოდისაგან. ფასი ყდით 80 კაპ. ვინც ოც-და-ათს ან მეტს იყიდის, წიგნი დაეთმობა 70 კ.

**კოკორი**, გამოცემა მეცხრე, მესამოცე ათასი. ფასი ორი შაური. ვინც [illegible]ს ან მეტს იყიდის, დაეთმობა 8 კაპეიკად.

**ქ[illegible]** მეოთხე გამოცემა, სურათებით, მეექვსე ათასი. მოწონებულია სა[illegible]მინისტროსა და სინოდ[illegible]გან. ფასი ათი შაური. ვინც ოცს წიგნს იყიდის, წ[illegible] დაე[illegible]ა ორ აბ[illegible]დ.

**ხო[illegible]**, მე[illegible] გამოცემა, მესამე ათა[illegible]. მოწონებულია ორისავე უწყებისაგა[illegible]. ფასი ექვსი შაური. ვინც იყიდის ოცს ან მეტს, დაეთმობა 24 კ.

**კუნწ[illegible]ლა**, პირველი ათასი. მოწონებულია სამინისტროსა და სინოდისაგან. ფასი ორი აბაზი. ვინც ოცს იყიდის, დაეთმობა 32 კაპ.

**ქარტა საქართველოსი**, მეორე გამოცემა. ფასი ათი შაური.

**იავნანამ რა ჰქმნა?** მოთხრობა, მეორე გამოცემა, დასურათებული, მეხუთე ათასი. ფასი ორი შაური.

**ხატის მიზეზი**, მოთხრობა, პირველი ათასი. ფასი ერთი შაური.

**ასპინძის ომი**, ისტორიული მოთხრობა, მეორე გამოცემა, მეოთხე ათასი. ფასი ორი შაური.

**თავდადებულნი ქართველნი**, სურათებიანი გამოცემა, მეექვსე ათასი. ფასი ორი შაური.

**მოსავლის მცველნი**, სურათებიანი გამოცემა, მესამე ათასი. ფასი ერთი აბაზი.

**მეფე ერეკლე და ინგილო ქალი**, მეექვსე ათასი. ფასი ერთი შაური.

**ძირითადი უკუღმართობა**, ანუ დედა-ენის მნიშვნელობა კერძო ადამიანისა და ერისათვის, პირველი ათასი. ფასი ერთი აბაზი.

**სხივი წარსულისა**, ისტორიული ამბავი, ფასი ერთი შაური.

**დარიგება** მასწავლებელთათვის. ფასი ერთი შაური.

**НОРМАЛЬНОЕ ПИСЬМО.** Цѣна 20 копеекъ.

**РУССКОЕ СЛОВО**, или учеб. руководство къ рус. языку, часть первая, изданіе 7-ое, 80-ая тысяча. Цѣна въ перепл. 40 коп. При покупкѣ 30-и и болѣе экземпляровъ, книга уступается по 32 коп.

**РУССКОЕ СЛОВО**, часть вторая, изданіе пятое, 31-ая тысяча. Цѣна въ переплетѣ 50 коп. При покупкѣ 30 экземпляровъ, книга уступается по 40 коп.

**МЕТОДИКА** къ Русскому Слову для учащихъ. изданіе второе, исправленное и дополненное. Цѣна 60 копеекъ въ переплетѣ

Обѣ части Русскаго Слова съ методикою одобрены начальствомъ обоихъ вѣдомствъ въ качествѣ учебнаго руководства.

**РАЗБОРЪ** учебныхъ руководствъ по русскому языку. Цѣна 50 коп.

**ПРАВДА** о Тифлисѣ. Цѣна 20 коп.

**КЪ ВОПРОСУ** о поднятіи уровня образованія среди грузинскаго